# მამათა ცხოვრება

წმ. ამბროსი მედიოლანელი

წმ. იოანე დამასკელი

წმ. სტეფანე ახალი

3

# მამათა ცხოვრება

წმ. ამბროსი მედიოლანელი

წმ. იოანე დამასკელი

წმ. სტეფანე ახალი

3



# წმიდა ამბროსი მედიოლანელი

(+397 წ. ხსენება 7 დეკემბერს)

წმიდა ამბროსი მედიოლანის (დღევანდელი მილანი) ეპისკოპოსი, დაიბადა 340 წელს, ქ. ტრირში. მისი მამა, სახელად ასევე ამბროსი, რომის იმპერატორის ნაცვალი იყო გალიის მხარეში (დღევანდელი საფრანგეთი) და დასავლეთის სხვა პროვინციებში.

ჯერ კიდევ სიყრმეშივე საკვირველად იქნა მინიშნებული მისი მომავალი, ის თუ რა სულიერ ნაყოფს შესძენდა ამბროსი ქრისტეს ეკლესიას. ერთხელ, დღისით, სახვევებში შეკრულ ჩვილს ღია ცის ქვეშ ეძინა პირღიას; ანაზდად უამრავი ფუტკარი მოფრინდა და ყრმას სახეზე დაასხდა, ისე, რომ აღარც კი მოჩანდა იგი; ფუტკრები თაფლს ტოვებდნენ მის ბაგეებსა და ენაზე. ძიძა დედაკაცს, რომელიც ყველაფერ ამას ხედავდა, სურდა გაერეკა ფუტკრები, მაგრამ შიშობდა, ამით ბავშვს არ ვავნოო. ჩვილის მამაც აქვე იდგა და ყველაფერს ხედავდა; მანაც ხელის მოძრაობით შეაჩერა შეშფოთებული ძიძა, რადგან უნდოდა ენახა, რით დამთავრდებოდა ეს სასწაული. და აი, მცირე ხნის შემდეგ ფუტკრები ერთიანად აიშალნენ, ზევით გაფრინდნენ და თვალს მიეფარნენ. მაშინ გაოცებულმა მამამ თქვა:

— თუ ამ ჩვილს გაზრდა უწერია, იგი დიდი იქნება კაცთა შორის!

ამ ნიშნით უფალი წინასწარ აუწყებდა ადამიანებს, რომ ამბროსი მისი რჩეული იყო და მასზე საღმრთო წერილის სიტყვები აღსრულდებოდა — „გოლი თაფლისაი — სიტყვანი კეთილნი, ხოლო სიტკბოებაი მისი — სმენაი და კურნებაი სულისაი“ (იგავნი 16, 24). რამეთუ ფუტკრების გუნდი იმ დამატკბობელ დამოძღვრასა და ნაწერებს გამოსახავდა, რომლებითაც წმიდა ამბროსი მედიოლანელი სულიერ ფიჭას აღაშენებდა მომავალში, კაცთა გულის გამხა-

რებელს, სულის დამატკბობელსა და ქვეყნიდან ზეცად აღმყვანებელს. შემდეგში, როცა ამბროსი წამოიზარდა და რომში ცხოვრობდა დაქვრივებულ დედასთან ერთად, რომელსაც უქორწინებლობის აღთქმა დაედო და მთელს თავის ცხოვრებას შვილების აღზრდას უთმობდა, პატარა ამბროსიმ ერთხელ ეპისკოპოსი დაინახა, ვისაც მორწმუნენი ხელზე ეამბორებოდნენ, და სახლში მისულმა თვითონაც გაუწოდა ხელი შინაურებს:

- მეამბორეთ ხელზე, მეც ეპისკოპოსი ვიქნებით.

ამ სიტყვებს მისი ბაგით სულიწმიდა წარმოთქვამდა როგორც მომასწავებელთ ამბროსის ბრწყინვალე მომავლისა, მაგრამ უფროსებს არ ესმოდათ, ეს რადგან არ იცოდნენ ჯერ, რომ ყრმაში საღმრთო მადლი იყო დავანებული და თავიდანვე განამზადებდა მას მღვდელმთავრის მაღალი მსახურებისათვის. ამიტომ მათ დატუქსეს ამბროსი, თითქოს იგი უჯეროდ იქცეოდა და დაუფიქრებლად ლაპარაკობდა.

როგორც ითქვა, მამის გარდაცვალების შემდეგ ამბროსის ოჯახი რომში დასახლდა, სადაც მან და უფროსმა ძმამ სატირმა შესანიშნავი იურიდიული განათლება მიიღეს, მისი უქორწინებელი და — მარცელინა კი იმთავითვე აყვარებდა მას უქორწინებელ ცხოვრებას (აღსანიშნავია, რომ სატირიცა და მარცელინაც დასავლეთის ეკლესიის მიერ წმიდანებად არიან შერაცხულნი).

ამბროსიმ ღრმად შეისწავლა მჭევრმეტყველების ხელოვნება და ცნობილი ორატორი შეიქნა: იცავდა შეჭირვებულთ, შეეწეოდა უბედურთ, ამხილებდა უსამართლობის ჩამდენთ, ყოველმხრივ ცდილობდა სამსჯავროზე სიმართლის გამორკვევას. გამორჩეული უნარისა და სიბრძნის გამო ქალაქ რომის თავმა პრობუსმა ამბროსი თავისთან მიიწვია სამსახურში მრჩევლად. შემდეგ იგი ლიგურიისა და ემილიის ოლქების განმგებლად იქნა დანიშნული გალლიაში.

374 წელს გარდაიცვალა მედიოლანის ეპისკოპოსი ავქსენტი, რომელიც არიოზის მწვალებლობის მიმდევარი იყო და სამღვდელმთავრო კათედრა განდევნილი მართლმადიდებელი ეპისკოპოსის დიონისეს შემდეგ ეკავა. და რაკი დიონისეც გარდაცვლილიყო დევნულებაში, მართლმადიდებლებსა და არიანელებს შორის დიდი უთანხმოება და შფოთი იყო, რადგან ორივე მხარეს თავისი წარმომადგენლის აყვანა სურდა მედიოლანის საეპისკოპოსო კათედრაზე. არეუ-

ლობის შესახებ მედიოლანში რომის პრეფექტმა პრობუსმაც შეიტყო და ამბროსის დაავალა, წადი იქ და შფოთი დააწყნარეო· თან კი დასძინა:

— მიდი და იმოქმედე არა როგორც მსაჯულმა, არამედ როგორც ეპისკოპოსმა!

მედიოლანში ჩასული ამბროსი მაშინვე საკათედრო ტაძარში შევიდა, სადაც მღვდელმთავრის არჩევა მიმდინარეობდა და მთელი თავისი სამჭერმეტყველო ხელოვნებით არწმუნებდა იქ შეკრებილთ დაშოშმინებულიყვნენ და მშვიდად გადაეწყვიტათ სადავო საკითხი.

ანაზდად, წამით ჩამოვარდნილ უცნაურ მდუმარებაში, ძუძუთა ჩვილის ხმა გაისმა, რომელსაც მანამდე ჯერ სიტყვაც არ წარმოეთქვა:

— ამბროსია ეპისკოპოსი!

გაოცებულმა ხალხმა აიტაცა ყრმის ეს სიტყვები და ყველა ერთხმად გაჰყვიროდა:

— ამბროსი იყოს ეპისკოპოსი! ამბროსია ეპისკოპოსი!

ასე იმოქმედა საღმრთო მადლმა და ჯერეთ ენააუდგმელი ყრმის პირით აუწყა ხალხს ღვთის ნება· ორი მოწინააღმდეგე მხარე უმალვე შეთანხმდნენ და ყველას ეპისკოპოსად მხოლოდ ამბროსი უნდოდა, მიუხედავად იმისა, რომ იგი ჯერ კიდევ არ იყო მონათლული და ემზადებოდა ამისთვის.

ხალხის შეძახილების გაგონებაზე ამბროსი დიდად შეშფოთდა, უმალ გამოვიდა ტაძრიდან და იმ მიზნით, რომ ცხადად დაენახვებინა ყველასთვის თავისი უღირსობა, მსაჯულის ადგილს მიაშურა და იქ განსასჯელად მიყვანილ დამნაშავეებს, თავისი ჩვეულების საწინააღმდეგოდ, ტანჯვა-წამება დაუწყო. მას უნდოდა ხალხს თვალნათლივ დაენახა მისი უმოწყალობა, შესძულებოდა და აღარ ესურვა თავის ეპისკოპოსად· მაგრამ მის მცდელობას ნაყოფი არ გამოუღია, ხალხი კვლავაც გაიძახოდა, ეპისკოპოსად ამბროსი უნდა იყოსო· მაშინ ამბროსიმ ყოველნაირად სცადა უარის თქმა, არწმუნებდა ყველას — დიდი ცოდვილი ვარ, უღირსი ადამიანი, ის კი არადა, მონათლულიც ჯერ არა ვარო, მაგრამ ხალხი პასუხობდა:

— ჩვენზე იყოს შენი ცოდვებიო! — რამეთუ იცოდნენ, რომ წმიდა ნათლისღება განწმედს ადამიანს ყველა ცოდვისაგან.

ამბროსი შეწუხებული დაბრუნდა შინ და გადაწყვიტა სულ მიე-

ტოვებინა თავისი მაღალი თანამდებობა და ქალაქიდან გაქცეულიყო, რათა უპოვარი მსხემის ცხოვრებით ეცხოვრა, როგორც ამას ხშირად იქმდნენ მაშინაც და ძველ დროშიც ბერძენი ფილოსოფოსები. მაგრამ ამ განზრახვის განხორციელებაში მას ხელი შეუშალეს· მაშინ ამბროსიმ სხვა ხერხს მიმართა, რათა თავიდან აეცილებინა ეპისკოპოსად არჩევა: უბრძანა მსახურთ, ყველას დასანახად მოეყვანათ მის სახლში გარყვნილი დედაკაცები, რათა მედიოლანის მცხოვრებთ შესძულებოდათ იგი როგორც მემრუშე. მაგრამ ამ ფანდმაც ვერ გასჭრა, ხალხი კიდევ მეტის მონდომებით გაიძახოდა:

— შენ უნდა იყო ჩვენი ეპისკოპოსი! დაე, შენი ცოდვები ჩვენზე გადმოვიდეს, ოღონდ კი წმიდა ნათელი მიიღე და ეპისკოპოსი გახდი!

ბოლოს, რაკი დარწმუნდა, რომ ვერანაირი ხერხით ვერ აარიდებდა თავს მთელი ხალხის ნებას, ამბროსიმ გადაწყვიტა ფარულად დაეტოვებინა ქალაქი და სადმე გადაკარგულიყო· და აი, ღამით იგი ყველას უჩუმრად გავიდა მედიოლანიდან და ქალაქ ტიცინისაკენ (აწინდელი პავია ჩრდილოეთ იტალიაში) გაემართა. გამთენიისას, როცა ეგონა ტიცინს ვუახლოვდებიო, დიდ კარიბჭეს მიადგა და მასში მედიოლანის რომაულ შესავალად ცნობილი კარიბჭე შეიცნო! ასე მოხდა ღვთის განგებით, რადგან უფალი თავისი წმიდა კათოლიკე (მსოფლიო) ეკლესიის ერთ-ერთ მწყემსად ამზადებდა ამბროსის ვითარცა ზღუდეს მტერთაგან მის დასაცავად და ამიტომ ხელი შეუშალა გაქცევაში.

როცა ქალაქის მცხოვრებლებმა ამის შესახებ შეიტყვეს, ღმერთი განადიდეს, და მაინც ყარაულობა დაუწყეს ამბროსის, რათა მას კვლავ არ ეცადა გაქცევა· ამასთან იმპერატორ ვალენტინიანე I უფროსთანაც აფრინეს კაცები თხოვნით, რომ ხელმწიფებრივი ბრძანებით ეიძულებინა ამბროსი ეპისკოპოსის წოდება მიეღო. იმპერატორს გაუხარდა ეს ამბავი — აი, ჩემს მიერ საერო თანამდებობებზე დანიშნული ადამიანები ისეთი ღირსეულნი არიან, რომ ხალხი მათს მღვდელმთავრად არჩევასაც კი მოითხოვსო· არანაკლებ ნასიამოვნები იყო ქ. რომის მთავარი პრეფექტი პრობუსიც, რამეთუ მისი წინასწარმეტყველებაც აღსრულდა — მიდი და იმოქმედე არა როგორც მსაჯულმა, არამედ როგორც ეპისკოპოსმაო.

სანამ მედიოლანელები იმპერატორთან წარგზავნილების დაბ-

რუნებასა და ხელმწიფის პასუხს ელოდებოდნენ, ამბროსი კვლავ გაიქცა ქალაქიდან და ერთ-ერთი თავისი მეგობრის — დიდმოხელე ლეონტის კარმიდამოში იმალებოდა. მაგრამ როცა ხელმწიფის ბრძანება მოვიდა, ლეონტიმ გაამხილა მისი ადგილსამყოფელი და მედიოლანში ჩაიყვანა ამბროსი, რათა ხალხისთვის ჩაებარებინა. ამგვარად, შეუძლებელი იყო დაფარვა იმ ადამიანისათვის, ვინც თვით ღმერთმა აირჩია თავისი ეკლესიის ერთ-ერთ მღვდელმთავრად, რამეთუ „ვერ ხელ-ეწიფების ქალაქსა დაფარვად მთასა ზედა დაშენებულსა. არცა აღანთიან სანთელი და დადგიან ქვეშე ხვიმირსა, არამედ სასანთლესა ზედა, და ჰნათობნ იგი ყოველთა“ (მათე 5, 14—15). და ამბროსიც უფლის სიტყვიერ ცხოვართა მწყემსი უნდა შექნილიყო, მანათობელი კანდელი ეკლესიისა.

ყოველივე ამის შემდეგ ამბროსიც დარწმუნდა, ეს ღმერთს ნებავს ჩემი ეპისკოპოსობაო და უსიტყვოდ დაემორჩილა ხელმწიფის ბრძანებასა და ხალხის ნება-სურვილს. მაგრამ მან არ ისურვა წმიდა ნათელის მიღება არიანელი ეპისკოპოსისაგან და დაჟინებით მოითხოვა, მართლმადიდებელმა მღვდელმთავარმა მომნათლოსო. ამის შემდეგ იგი მოინათლა და შვიდი დღის განმავლობაში გაიარა საეკლესიო იერარქიის ყველა საფეხურზე კურთხევა, ხოლო მერვე დღეს — 374 წლის 7 დეკემბერს 34 წლის ამბროსის მედიოლანის ეპისკოპოსად დაასხეს ხელი. მის კურთხევას, როგორც ეპისკოპოსი თეოდორიტე მოგვითხრობს, იმპერატორი ვალენტინიანეც ესწრებოდა, რომელმაც სიხარულით განაცხადა:

— გმადლობ შენ, ყოვლადძლიერო უფალო, მაცხოვარო ჩვენო, რომ ამ კაცს, ვისაც მე ქვეშევრდომთა ხორციელ ცხოვრებას მივანდობდი, შენ მათი სულიერი ცხოვრება მიანდე და ამით ყველასთვის საცნაური გახადე ჩემი მსჯავრის სამართლიანობა!

ამბროსის არჩევას ერთნაირად იწონებდნენ როგორც აღმოსავლელი, ასევე დასავლელი ეპისკოპოსები. მართალია იგი არ ყოფილა მკაცრად კანონიკური, მაგრამ ნიკეის კრების კანონი გამონაკლისს უშვებს იმ შემთხვევისათვის, როცა მღვდელმთავრად არჩევა ღვთის იშკარა მინიშნებით ხდება, ამბროსის შემთხვევაში კი ეს მინიშნება სავსებით ცხადი იყო. ამბროსის არჩევას სიხარულით მიესალმა თავის წერილში მსოფლიო მოძღვარი წმიდა ბასილი დიდი: „ღმერთმა, რომელმაც უბრალო მწყემს ამოსისაგან თავისი წინასწარმეტყველი

შექნა, აწ ეპისკოპოსად აქცია ამბროსი, კაცი კეთილშობილი, მაღალი წოდების და გამორჩეული თვისებების მქონე, განსაცვიფრებელი მჴევრმეტყველი, ვინაც ქრისტეს შესაძენად უგულებელჰყო ყველა ეს ამქვეყნიური უპირატესობა... მაშ, განმხნევდი, ჰოი, ღვთის კაცო — ამბროსი!..“

ხელდასხმიდან რამდენიმე დღის შემდეგ იმპერატორთან პირისპირ შეხვედრისას ამბროსი გულახდილად ამხილებდა ქალაქის მსაჯულთა არასწორ ქმედებებს. მაშინ იმპერატორმა ასე უთხრა:

— დიდი ხანია ცნობილია ჩემთვის შენი გაბედული, მართალი სიტყვა და პირდაპირობა. ამიტომაც არათუ შევეწინააღმდეგე, ხელიც კი შევუწყე ეპისკოპოსად შენს არჩევას. მაშ, გამოასწორე ჩვენი შეცდომები, როგორც ამას საღმრთო სჯული გიბრძანებს, და განკურნე ჩვენი სულების უმართლობანი!..

თავისი მღვდელმთავრობის დასაწყისშივე ამბროსიმ თხოვნით მიმართა რომის პაპს დამასეს, კეთილგონიერი კაცი ვინმე გამოეგზავნა მის თანაშემწედ საკუთარი შეხედულებისამებრ (დამასე 366—384 წლებში იყო რომის ეკლესიის პირველმღვდელმთავარი და ეკლესიის ისტორიაში ცნობილია როგორც მართლმადიდებლობის გულმოდგინე დამცველი არიანელობისა და სხვა მწვალებლობებისაგან). დამასემ მართლაც გაგზავნა მედიოლანში მღვდელი სიმპლიციანე. ამ ღვთისნიერ მღვდელმსახურს ამბროსი პატივს სცემდა როგორც მამას და ყოველთვის იღებდა მის რჩევა-დარიგებებს (შემდეგში სიმპლიციანე მისი მემკვიდრე შეიქნა საეპისკოპოსო კათედრაზე). შინაური საქმეების განმგებლობა თავის ძმას სატირს მიანდო, თვითონ კი მთლიანად მიუძღვნა თავი საეკლესიო საქმეებს — ყოველდღე აღასრულებდა ღვთისმსახურებას და ბრძნულად დამოძღვრავდა მორწმუნე ერს. მთელი თავისი ქონება ღარიბ-გლახაკთ დაურიგა, მამულები კი ეკლესიას შესწირა, რომელსაც მთელი თავისი ცხოვრება და უნარი მიუძღვნა. განსაკუთრებით დიდ ყურადღებას უთმობდა ღვთის სიტყვის ქადაგებას, რისთვისაც ზოგჯერ დღეში ორგზისაც ადიოდა საეკლესიო კათედრაზე; მისი სიტყვა ყველასთვის მისაწვდომი და გასაგები იყო, ხმა წყნარი, მშვიდი, რის გამოც მისი ქადაგებისას ეკლესიაში საოცარი სიჩუმე ისადგურებდა, რამეთუ ხალხს ძალზე უყვარდა თავისი ეპისკოპოსის მოსმენა.

წმიდა ამბროსი დიდად ზრუნავდა სამღვდელო მოდასეთა გაუმჯობესებისთვისაც; თვითონვე აძლევდა მაგალითს იმისა, თუ როგორ

უნდა შეეერთებინათ მკაცრი მოსაგრე ცხოვრება ეკლესიის მწყემსის მოვალეობებთან. თავადაც დიდად კეთილკრძალული, უაღრესად მშრომელი და მმარხველ-მლოცველი იყო; ყოველდღიურად მოაკვდინებდა ხორცს მარხვითა და მღვიძარებით, მხოლოდ შაბათს და კვირას გაიხსნილებდა ხოლმე, აგრეთვე სახელგანთქმული წმიდა მოწამეების მოსახსენებელ დღესასწაულებზე. დღითა და ღამით ლოცულობდა, საკუთარი ხელით წერდა წიგნებს, მაშინ როცა შეეძლო მალემწერლის სამსახურით ესარგებლა, და მხოლოდ იმ შემთხვევაში მიმართავდა, სხვის დახმარებას, როცა სხეულებრივი უძლურებით იყო იძულებული. საკუთარი თავისადმი მეტისმეტად მკაცრი, იგი ძალზე კეთილი, ლმობიერი და მისაწვდომი იყო ყველასთვის. ღარიბ-გლახაკნი თავის დამცველად და მეგობრად მიიჩნევდნენ ამბროსის, რომელიც ყოველთვის იზიარებდა თავისი სამწყსოს კარგსაც და ავსაც — უხაროდა მოხარულთა თანა, და ტიროდა — მოტირალთა თანა. როცა ცოდვილი ვინმე აღსარებისას შეცოდებებს უმხელდა, ისე ცხარედ ტიროდა, რომ აღმსარებელსაც ტირილად მიაქცევდა ხოლმე.

სამღვდელო მოდასეებზე დიდად მზრუნველ ამბროსის განსაკუთრებით უყვარდა ბერ-მონაზვნები და ქმედითადაც მფარველობდა მედიოლანის მახლობლად მდებარე სავანეს. იგი დედათა მონასტრების დაარსებაზეც ზრუნავდა, ასე, რომ სამიოდ წლის შემდეგ მისი ეპისკოპოსად არჩევიდან მედიოლანში მრავალი სხვა ქალაქიდან თუ მხარიდან ჩამოდიოიდნენ ქალწულნი (ძველად, დედათა მონასტრების აღმოცენებამდე, ეკლესიაში არსებობდა ქალწულთა საგანგებო კლასი, რომლებიც ქალწულობის, უქორწინებლობის აღთქმას დებდნენ და მთლიანად უძღვნიდნენ თავს ღმერთისადმი მსახურებას; ისინი კერძო სახლებში იკრიბებოდნენ სულიერი ღვაწლისათვის და გამოცდილი დედების ხელმძღვანელობით ეწეოდნენ მოსაგრე ცხოვრებას) — პლაცენციიდან, ბოლონიიდან და მავრიტანიიდანაც კი (დასავლეთ აფრიკიდან)!

რამოდენიმე წლის შემდეგ ამბროსი რომში ჩავიდა, სადაც მისი და მარცელინა, მისი მხევალი და ოჯახის რამდენიმე ძველი მსახური მოინახულა; დედა უკვე გარდაცვლილიყო. როცა ისინი ხელზე ეამბორებოდნენ მღვდელმთავარს, ამბროსიმ გაიღიმა და უთხრა მხევალს:

— აი, შენ ეამბორები კიდეც ეპისკოპოსის ხელს, როგორც ოდესღაც გითხარი!

ასე აღსრულდა ყრმა ამბროსის ოდინდელი წინასწარმეტყველება...

რომში ყოფნისას ერთმა წარჩინებულმა დედაკაცმა, მდ. ტიბროსის გადაღმა რომ ცხოვრობდა, სთხოვა წმიდა ამბროსის, საღმრთო ლიტურგია ჩემს სახლში აღასრულეო (ასეთი ჩვეულება მაშინ ჯერ კიდევ ნებადართული იყო, განსაკუთრებით ქრისტიანთა დიდი დევნულებების დროიდან, როცა მორწმუნეებს არ შეეძლოთ განცხადებულად შეკრებილიყვნენ საზოგადო ტაძრებში). როცა ეს სხვა დედაკაცმა, ლოგინად ჩავარდნილმა სნეულმა, შეიტყო, უბრძანა მსახურებს იმ სახლში მიეყვანათ საკაცით, და როცა წმიდა მღვდელმთავრის ლოცვისას მის შესამოსელს შეეხო და ეამბორა, უმალვე განიკურნა. ამ სასწაულებრივი კურნების ამბავი მთელს რომს მოედო...

იმპერატორ ვალენტინიანე უფროსის გარდაცვალების შემდეგ რომის იმპერიის დასავლეთი ნაწილის ტახტზე მისი ძე გრაციანე ავიდა, რომელიც 367 წლიდან მამის თანაგანმგებელი იყო და 383 წლამდე ზეობდა. იმ ხანებში იგი გოთების წინააღმდეგ საომრად ემზადებოდა და სთხოვა წმიდა ამბროსის წერილობით გადმოეცა მისთვის ჭეშმარიტი სარწმუნოების საფუძვლები. მღვდელმთავარმაც შეუსრულა ხელმწიფეს თხოვნა და დაწერა ხუთი წიგნისაგან შემდგარი შრომა „სარწმუნოების შესახებ“, უწინასწარმეტყველა მას ძლევა მტერზე და სალაშქრო ბაირაღებიც უკურთხა, რომლებზეც ქრისტეს სახელი იყო გამოსახული. მართლაც, ღვთის ამ წმიდა სათნომყოფელის ლოცვა-ვედრებით გრაციანემ სახელოვანი გამარჯვება იზეიმა გოთებზე...

განსვენებული იმპერატორის მეუღლე — გრაციანეს დედინაცვალი იუსტინა არიოზის მწვალებლობის მიმდევარი იყო და მეტად სძულდა წმიდა ამბროსი, რომელსაც ბევრ ბოროტებასაც შეამთხვევდა. ასე, მაგალითად, როცა სირმიაში იქაური ეპისკოპოსი გარდაიცვალა, იუსტინა უმალ იქ გაეშურა, რათა მღვდელმთავრად თავისი თანამოაზრე — მწვალებელ არიოზის მიმდევარი დაედგინა. სირმიაში ჩავიდა წმიდა ამბროსიც, რადგან ეს ქალაქი მისი ეპარქიის განმგებლობაში შედიოდა. იგი უგულებელჰყოფდა ამ ხელმწიფებრივი დე-

დაკაცის მრისხანებას და ყოველმხრივ ცდილობდა ეპისკოპოსად მართლმადიდებელი კეთილმსახური კაცი — ანემიოსი აერჩიათ. ერთ დღეს, როცა ყველანი ტაძარში შეიკრიბნენ და წმიდა ამბროსიმ თავისი ადგილი დაიკავა ამბიონზე, იქ მყოფმა დედოფალმა იუსტინამ ერთი ბოროტი დედაკაცი — არიოზის მწვალებლობის მიმდევარი მიუგზავნა, რათა მას შესამოსელზე ეტაცა ხელი ეპისკოპოსისათვის, არიანელი ქალების მხარეს გადაეთრია და იქ მათ ეგვემათ შემდეგ კი ტაძრიდან გაეძევებინათ იგი. მაგრამ როცა ეს ურცხვი დედაკაცი უტიფრად მიუახლოვდა წმიდა ამბროსის თავისი საძაგელი განზრახვის შესასრულებლად, მღვდელმთავარმა უთხრა:

— მართალია არა ვარ ღირსი მღვდელმთავრად წოდებისა, მაგრამ მაინც არა ჯერ-არს შენდა ხელით შეეხო თუნდაც რომელიმეს ღვთისმსახურთაგან! გეშინოდეს ღვთის სამსჯავროსი, ვინძლო ანაზდეული უბედურება არ გეწიოს!..

ეს სიტყვა მართლაც აღსრულდა იმ უტიფარი დედაკაცის თავს: მეორე დილას იგი უეცრად მოკვდა, და წმიდა ამბროსიმ თვითვე დამარხა იგი — ბოროტის წილ კეთილი მიაგო. ამ სასწაულით შეშინებულმა არიანელებმა და დედოფალმა იუსტინამ ვეღარ გაბედეს წინააღმდეგობის გაწევა, ასე, რომ ამბროსიმ ღირსეული მღვდელმსახური — მართლმადიდებელი ანემიოსი დაადგინა სირმიის ეპისკოპოსად და მშვიდობით დაბრუნდა მედიოლანში.

ერთხელ ორმა არიანელმა კაცმა, იმპერატორ გრაციანეს მესაწოლეებმა, გამოთქვა სურვილი საჯაროდ გაპაექრებოდნენ წმიდა ამბროსის სარწმუნოების საკითხებზე; სიტყვიერი პაექრობის საგანი უფალ იესო ქრისტეს ხორციელ-ქმნა უნდა ყოფილიყო. დათქმულ დროს წმიდა ამბროსი, მორწმუნე ერთან ერთად, ეკლესიაში ელოდებოდა მათ. იგი მზად იყო გაპაექრებოდა მწვალებლებს და სავსებით დარწმუნებული იყო თავის გამარჯვებაში, რადგან სულიწმიდის მადლით იყო აღვსებული. მაგრამ ხსენებული არიანელები, თავიანთი ამპარტავნების გამო და იმისთვისაც, რომ შეურაცხყოფა მიეყენებინათ მართლმადიდებელი მღვდელმთავრისათვის, არ გამოცხადდნენ პაექრობაზე, — ქალაქგარეთ სასეირნოდ გაემართნენ ცხენებზე ამხედრებულნი. როცა ერთ-ერთ შემაღლებულ ადგილას ავიდნენ, ცხენები რატომღაც დაუფრთხათ, ორთავე გადმოცვივდნენ და სასიკვდილოდ დაიმტვრნენ.

წმიდა მღვდელმთავარი დიდხანს ელოდა მათ, ბოლოს, რაკი დაინახა, რომ არავინ მოდის, ამბიონზე ავიდა და საყოველთაოდ ცნობილი ქადაგებით მიმართა მორწმუნე ერს უფალ იესო ქრისტეს განხორციელების შესახებ.

სულ მალე ამის შემდეგ იმპერატორი გრაციანე მოღალატურად იქნა მოკლული გალლიაში მის წინააღმდეგ აჯანყებული მხედართმთავრის მაქსიმეს მიერ. საიმპერატორო ტახტზე რომში ვალენტინიანე უმცროსი ავიდა თავის დედასთან იუსტინასთან ერთად, მაგრამ რადგანაც მხედართმთავარ მაქსიმეს უკვე მთელი გალლიაცა და ესპანეთიც დაეპყრო, მისი წინააღმდეგობის ძალა ვალენტინიანეს არ შესწევდა. ამიტომ მწვალებელი დედოფალი იუსტინა იძულებული იყო წმიდა ამბროსისათვის მიემართა თხოვნით — მაქსიმესთან გაემართე და შეჰვედრე შეიწყალოს ჩემი ჭაბუკი ძე და მშვიდობა მოგვანიჭოსო. კეთილი მწყემსი მაშინვე აჯანყებულ მხედართმთავართან გაეშურა, რამეთუ მზად იყო საკუთარი სიცოცხლე დაედო თავის სიტყვიერ ცხოვართათვის. მართლაც ბრძნული და თავმდაბლობით აღსავსე სიტყვით ამბროსიმ ისე იმოქმედა მაქსიმეზე, რომ ამ უკანასკნელს იმ წელიწადს აღარ გაულაშქრია იტალიაზე, — იგი გალლების ქვეყანაში დარჩა.

მაგრამ იუსტინამ უმადურობით მიუზღო მღვდელმთავარს ამ სამსახურისათვის, რადგან კვლავაც მტრობდა მას როგორც არიოზის მწვალებლობის მიმდევარი: თავისი ძის სახელით მსახურნი მიუგზავნა და მოსთხოვა არიანელებისთვი გადაეცა მედიოლანის საკათედრო ტაძარი ყველა იმ საგანძურით, რაც მასში იყო. მაგრამ წმიდა ამბროსი მხნედ შეეწინააღმდეგა მეფის ბრძანებას და ასე მიუგო მომხდურთ:

— ყოველივე იმას, რაც მე მეკუთვნის, როგორ დავუკავებ ხელმწიფეს?! მზად ვარ მას ჩემი ჯანმრთელობაც შევწირო! მაგრამ იმის მოცემა, რაც ღმერთს ეკუთვნის, მე არ შემიძლია! დ მეფისთვისაც არ შეიძლება იმის აღება!

ამის შემდეგ იუსტინამ, იმპერატორის სახელით, მხედართა რაზმი გამოგზავნა, რომელსაც ნაბრძანები ჰქონდა ძალით მიეტაცებინა ტაძარი, ეპისკოპოსი კი გაეძევებინა მისგან. ხალხმა უმალ შეიტყო ეს ამბავი და მალე მთელი ტაძარი მართლმადიდებელი მორწმუნე ერით გაივსო; მათ შიგნიდან ჩაკეტეს კარები და გვერდით დაუდგნენ

საყვარელ ეპისკოპოსს. სამი დღე დაჰყვეს მორწმუნეებმა ასე — ტაძარში ჩაკეტილებმა და მთელი ამ ხნის განმავლობაში განუწყვეტლივ განადიდებდნენ და უგალობდნენ ღმერთს. ისინი შეუდრეკლად ეწინააღმდეგებოდნენ მწვალებლებს და ნება არ მისცეს მათ ტაძრიდან გაეძევებინათ წმიდა მღვდელმთავარი და საეკლესიო ქონებას დაპატრონებოდნენ. წმიდა ამბროსიც, მეფისაგან მოგზავნილთა მოთხოვნის პასუხად, კვლავ და კვლავ მხნედ უმეორებდა მათ:

— ჩემი ნებით არ გამოვალ ეკლესიიდან და არ მივატოვებ მას! მოღალატურად არ მივუგდებ ქრისტეს სავანის ცხვრებს მტაცებელ მგლებს და ნებას არ მივცემ მწვალებლებს ღვთის ეკლესიას ეუფლონ, იმათ, ვინც ღმერთის მგმობ სიტყვებს წარმოთქვამენ!.. თუკი ღვთის ნება ასეთია, რომ მოკლულ ვიქნა, დაე, აქ აღსრულდეს ეს, დაე, წმიდა ტაძრის კედლებში განგმიროს მახვილმა თუ შუბმა: მე მზად ვარ ხალისით და სიყვარულით მივიღო ასეთი სიკვდილი!..

როცა დედოფალ იუსტინას აუწყეს ეს ყოველივე, მას შერცხვა, და შეეშინდა კიდეც მართლმადიდებელთა მხრივ წინააღმდეგობისა; ამიტომ ამის შემდეგ აღარ გაუბედია აშკარა ბრძოლა ეკლესიის წინააღმდეგ. მაგრამ თავისი დამარცხებით გაღიზიანებულმა ფარულად დაქირავებული მკვლელი გაგზავნა ამბროსისთან სახლში, რათა ამ გზით მოეშორებინა არასასურველი მღვდელმთავარი. ბოროტმოქმედმა მართლაც შეაღწია წმიდა ამბროსის სახლში, მის საძინებელ ოთახში, და უკვე მახვილიანი ხელიც შემართა მძინარე მღვდელმთავრის განსაგმირად, რომ ანაზდად მისი ხელი გაშეშდა, განხმა, ისე, რომ ველარ შეეძლო მისი ქვემოთ დაშვება. იგი შეიპყრეს, და შეშინებული გამოტყდა კიდეც, თუ ვინ გამოგზავნა და რა მიზნით. წმიდა ამბროსიმ, თავისი ურისხველობითა და გულკეთილობით, ილოცა მისთვის, ხელიც განუკურნა და მშვიდობითაც განუტევა. ეს მოხდა 385 წლის აღდგომის დღესასწაულის წინ.

ამავე ხანებში ღმერთმა ჩვენებით განუცხადა თავის სათნომყოფელ ამბროსის წმიდა მოწამეების პროტასისა და გერვასის წმიდა ნაწილების ადგილსამყოფელი (მათი ხსენება აღესრულება 14 ოქტომბერს). როცა ეს წმიდა ნაწილები მიწიდან ამოთხარეს მღვდელმთავრის მიერ მითითებულ ადგილას, მათგან წმიდა მირონმა იწყო დენა და მრავალი სასწაულიც აღესრულა. ასე, მაგალითად, ერთ ყველასათვის ცნობილი უსინათლო კაცს, სახელად სევერს, თვა-

ლები აეხილა, როგორც კი მოწამეთა შესამოსელს შეეხო; მათი ძალით მრავალი ბოროტი სულიც განიდევნებოდა ეშმაკეულ ადამიანთაგან.

მეფის სასახლეში კი ამ დროს მრავალი არიანელი მწვალებელი, დედოფალ იუსტინასთან ერთად, დასცინოდა და აბუჩად იგდებდა საღმრთო მადლს, მონიჭებულს უფლის მიერ წმიდა ეკლესიისათვის თავის მოწამეთა განდიდების გზით. მწვალებლები ირწმუნებოდნენ, ამბროსის ფულით ჰყავს მოსყიდული ხალხი და ისინიც თავს იკატუნებენ, ვითომცდა სნეულები თუ ეშმაკეულები არიან, მოდიან მოწამეთა საფლავზე და ისე აჩვენებენ ხალხს თავს, თითქოს მათი სასწაულებრივი ძალით იკურნებიან, სინამდვილეში კი ცრუ-სასწაულებზე ავრცელებენ ხმებსო.

და იმ დროს, როცა კარისკაცნი ასე უკეთურად ელაპარაკებოდნენ ერთმანეთს, ანაზდად, ღმერთის დაშვებით, ერთ-ერთ მათგანს დემონი ეკვეთა და საშინელი ქენჯნა დაუწყო; ეს ადამიანი საზარლად გაჰკიოდა და ბღაოდა:

— აი, ეს დაემართოს ყველას, ვინც წმიდა მოწამეებს გმობს! ჩემს დღეში ჩავარდეს ყველა, ვისაც სამების ერთიანობა არ სწამს, რასაც ამბროსი ასწავლის!

ყველა იქ მყოფი შეზარა მომხდარმა, მაგრამ ნაცვლად იმისა, რომ შეენანათ და ჭეშმარიტება ერწმუნათ, შეიპყრეს ეშმაკისაგან გვემული კაცი, გაკოჭეს და ტბაში დაახრჩვეს!..

სხვა დროს ასეთი შემთხვევაც მოხდა: ერთი უკეთური არიანელი ზემოხსენებულთაგან ტაძარში შევიდა იმ დროს, როცა წმიდა ამბროსი მორწმუნე ერს დამოძღვრავდა და ამ მწვალებელმა ცხადად დაინახა, რომ ღვთის ანგელოზი ყურში ჩასჩურჩულებდა წმიდა მღვდელმთავარს! ამ ჩვენებით ღმერთი აუწყებდა მწვალებელს, რომ ამბროსი თავისი რჩეული იყო და მხოლოდ იმას უქადაგებდა ხალხს, რასაც ღვთის ანგელოზი შთააგონებდა. ამის დანახვაზე ის კაცი მაშინვე ჭეშმარიტ სარწმუნოებაზე მოიქცა, ყოველივე აუწყა იქ მყოფთ მორწმუნეებს და ყოვლადძლიერი ღმერთის მადლით ამის შემდეგ გულმოდგინე დამცველი შეიქნა მართლმადიდებლობისა, რომელსაც აქამდე სდევნიდა.

ამასობაში დედოფალი იუსტინა კვლავაც განაგრძობდა მღვდელმთავრის მტრობას. მომდევნო 386 წელს მან დაარწმუნა თავისი ძე —

იმპერატორი ვალენტინიანე უმცროსი კანონი — გამოეცა არიანელთა სასარგებლოდ და აღდგომის წინ სასტიკი დევნა დაუწყო წმიდა ამბროსის, ისე, რომ იგი ეკლესიაში ჩაიკეტა, საკურთხევლის წინ დაემხო და ღმერთს ევედრებოდა შეწევნას. ეკლესიას გარშემო ხალხი შემოერტყა და ერთი წუთითაც არ შორდებოდა მას, რადგან ეშინოდათ მღვდელმთავარი ძალით არ წაეყვანათ. მღვდელმთავარი ამ დროს საღმრთო წერილს უკითხავდა მათ, განუმარტავდა, ფსალმუნებსა და ჰიმნებს აგალობებდა. ამ დროიდან შემოიღეს მედიოლანისა და მთელს დასავლეთის ეკლესიაში წმიდა ამბროსის მიერ გამოყენებული ე. წ. ანტიფონური გალობა... იუსტინას მიერ გამოგზავნილი მხედრები ტაძარში კი უშვებდნენ ხალხს, გარეთ კი — აღარ. მაგრამ ისინი იმდენად გაოცებულნი იყვნენ მართლმადიდებელთა ტკბილი გალობით, რომ თვითონაც, გარედან, აჰყვებოდნენ ხოლმე მათ. სწორედ ამ დროს იგალობეს პირველად თვით ამბროსის ამაღლებული ჰიმნები ყოვლადწმიდა სამების სადიდებლად. მორწმუნეთა ლოცვა-ვედრებანი შესმენილ იქნა და მღვდელმთავარი თავის სამწყსოსთან დასტოვეს.

მაგრამ დედოფალი იუსტინა დაუცხრომელი იყო ავის ქმნაში; თავის განზრახვაში — დაეღუპა წმიდა ამბროსი მან მოკავშირე შეიძინა ერთი დიდებულის — ექვთიმეს სახით, რომელიც საჩუქრებითა და ალერსით დაარწმუნა, ფარულად მოეტაცა მღვდელმთავარი და სადმე შორეულ ქვეყანაში წაეყვანა პყრობილებისათვის. ამ გეგმის შესასრულებლად ექვთიმემ სახლიც კი აიშენა ეკლესიის მახლობლად, რათა მოხერხებულად შეერჩია დრო ამბროსის მოსატაცებლად; საგანგებო ეტლიც განამზადა, რომლითაც შორეულ გზას გაუყენებდა მას, მაგრამ ღვთის სამართლიანი მსჯავრით, „მიექცა სალმობაი მისი თავსა მისსა და სიცრუვე მისი თხემსა მისსა ზედა დაუხდა" (ფსალმ. 7, 17); კერძოდ კი, სწორედ იმ დღეს, როცა ექვთიმე მღვდელმთავრის მოტაცებას აპირებდა, მოულოდნელად იმპერატორის ბრძანება მიიღეს — თვით ექვთიმე დაუყოვნებლივ უნდა გაეძევებინათ. მართლაც, იგი იმავე ეტლით წაიყვანეს, რომლითაც ეს უკეთური კაცი წმიდა ამბროსის გატაცებას აპირებდა!..

როცა აჯანყებულმა მხედართმთავარმა მაქსიმემ კვლავ დაიწყო მოქმედება იტალიის წინააღმდეგ, იუსტინამ იჩქარა შერიგებოდა ამბროსის, და თავის ძესთან ერთად ევედრებოდა მას ხელმეორედ გამ-

გზავრებულიყო მაქსიმეს დასაშოშმინებლად. ძვირის უხსენებელი წმიდანი მაშინვე გაემგზავრა აჯანყებულთან, მაგრამ ამჯერად ვერანაირ წარმატებას ვერ მიაღწია ამ ამპარტავანი და უგრძნობელი კაცის დაშოშმინებაში. მისი შეუდრეკლობის დანახვაზე წმიდა ამბროსიმ ისეთი უშიშრობა გამოამჟღავნა, რომ ყველა განაკვირვა: იქვე საჯაროდ შეაჩვენა მაქსიმე როგორც მკვლელი, ვისაც მზაკვრობით დაეღუპა თავისი უდანაშაულო ხელმწიფე, და ამის გამო განკვეთა კიდეც იგი წმიდა ეკლესიისაგან!.. ამის შემდეგ მაქსიმე დიდი ლაშქრით შეიჭრა იტალიაში და ქალაქს ქალაქზე იღებდა. ჭაბუკ იმპერატორს ძალა არ შესწევდა წინააღმდეგობისა და თავის დედასთან ერთად საბერძნეთს გაიქცა, ქალაქ თესალონიკში, რომის იმპერიის აღმოსავლეთ ნაწილის იმპერატორთან თეოდოსი დიდთან, რათა შეწევნა ამ კეთილმსახური მართლმადიდებელი ხელმწიფისათვის ეთხოვა. მართლაც თეოდოსიმ ლაშქარი შეკრიბა, მაქსიმეს წინააღმდეგ დაიძრა და დაამარცხა კიდეც იგი. მაგრამ მწვალებელი დედოფალი იუსტინა ვერ მოესწრო ამ ბედნიერ დღეს — საბერძნეთში ჩამოსვლიდან მცირე ხნის შემდეგ იგი გარდაიცვალა. მისმა ძემ ვალენტინიანემ კი შეისმინა იმპერატორ თეოდოსის შეგონებანი და მართლმადიდებელი სარწმუნოება აღიარა...

იუსტინას სიკვდილის შემდეგ ასეთი შემთხვევა მოხდა: მოგვი ვინმე სამსჯავროს წარუდგინეს და წამება დაუწყეს; წამების დროს იგი გაჰყვიროდა, უფრო მეტად წმიდა ამბროსის მფარველი ანგელოზისაგან ვევნები, ვიდრე თქვენგანო. როცა ჰკითხეს, რა დანაშაულისათვის გტანჯავს უფლის ანგელოზიო, ამ გრძნეულმა კაცმა შემდეგი აღიარა:

— დედოფალ იუსტინას სიცოცხლეში მე განზრახული მქონდა ჩემი გრძნეულებით მტრობა გამეღვივებინა მედიოლანის მოსახლეობაში ეპისკოპოს ამბროსისადმი. ამ მიზნით ერთხელ, შუაღამისას ეკლესიის სახურავზე ავედი და იქ მსხვერპლი შევწირე დემონებს. მაგრამ რაც უფრო მეტად ვცდილობდი ჩემი ბოროტი მანქანებებით საძულველი გამეხადა ამბროსი ხალხისათვის, მით უფრო მეტად იზრდებოდა მათი სიყვარული თავიანთი მწყემსისადმი და მით უფრო წარემატებოდნენ ისინი მართლმადიდებელ რწმენაში. ეს ყოველივე ჩემს თვალწინ ხდებოდა. ვხედავდი რა ჩემი მცდელობის წარუმატებლობას, მე ამბროსის სახლში დავიწყე ბოროტი სულების გაგზავნა,

რათა მოეკლათ იგი, მაგრამ დემონები გაწბილებულნი მიბრუნდებოდნენ და მეუბნებოდნენ: არათუ ეპისკოპოსთან, მისი სამყოფლის კართან მიახლოებაც კი არ ძალგვიძს, რადგან იქიდან ცეცხლი გამოდის და დაგვწვავსო.

აი, ეს აღიარა მოგვმა წამების დროს, რამეთუ ჭეშმარიტად საშიში იყო ამბროსი ეშმაკთათვის. სხვა დროს წმიდა ამბროსისთან არაწმიდა სულით შეპყრობილი ყრმა წაიყვანეს მედიოლანის მახლობლად მდებარე დაბიდან; გზაში, ჯერ კიდევ ქალაქის კარიბჭეს არ მისდგომოდნენ, რომ ბოროტი სული გამოვიდა ყრმისაგან, და იგიც სრულიად განკურნებული წარუდგა მღვდელმთავარს. ეს ყრმა საკმაოდ დიდხანს დარჩა ამბროსისთან. შემდეგ დასტოვა მედიოლანი და შინისკენ გაეშურა: და აი, ზუსტად იმ ადგილას, სადაც იგი უწინ დასტოვა დემონმა, ახლა კვლავ ეკვეთა ყრმას მზაკვარი სული და ქენჯნა დაუწყო. როცა შემლოცველებმა* ჰკითხეს, რატომ არ სტანჯავდი ყრმას მედიოლანშიო, დემონმა მიუგო:

მე ამბროსის შემეშინდა და ამიტომ მედიოილანამდე დავტოვე ყრმა, მაგრამ ამავე ადგილას ველოდებოდი მას, და როცა უკან დაბრუნებული დავინახე, ხელახლა ვეკვეთე!..

აჯანყებული მაქსიმეს სიკვდილის შემდეგ მედიოლანში იმპერატორი თეოდოსი ჩამოვიდა. წმიდა ამბროსი ამ დროს ადრიატიკის ზღვის სანაპიროზე მდებარე ქალაქ აკვილეაში იმყოფებოდა. იმ დღეებში შემდეგი ღირსშესანიშნავი მოვლენა აღსრულდა: აღმოსავლეთის ერთ-ერთ ქალაქში ქრისტიანებმა ებრაელთა სინაგოგა დაწვეს იმის გამო, რომ ეს უკანასკნელნი შეურაცხყოფდნენ ბერმონაზვნებს. იმ მხარის განმგებელმა მომხდარის შესახებ იმპერატორს შეატყობინა და ხელმწიფემაც დაუყოვნებლივ ბრძანა, რომ იმ ქალაქის ეპისკოპოსს ებრაელებისათვის ახალი სინაგოგა აეშენებინა. წმიდა ამბროსიმ, გაიგო თუ არა ამ ბრძანების შესახებ, წერილით მიმართა იმპერატორს, რადგან დაუყოვნებლივ მასთან გამგზავ-

---

* ძველ დროში ეკლესიაში არსებობდა შემლოცველების, ანუ ბოროტი სულების განმსხმელების წოდება. ეს მოვალეობა ეკისრებოდათ უდაბლეს მსახურებს; ამით ეკლესია წარმოაჩენდა თავის მიმართებას ეშმაკის ამაო ძალისადმი. შემლოცველები წარმოთქვამდნენ საგანგებო ლოცვებს, რომელთა ძალით მორწმუნე დაცული იყო ბოროტ სულთაგან. ახლა ამ ლოცვებს მღვდელი ნათლის-ღების საიდუმლოს აღსრულების წინ წარმოთქვამს.





რება არ შეეძლო. ამ წერილში იგი უმტკიცებდა ხელმწიფეს მისი გადაწყვეტილების უსამართლობას და სთხოვდა გაეუქმებინა ბრძანება, რათა ქრისტიანები ებრაელთაგან შეგინებულნი და აბუჩად აგდებულნი არ ყოფილიყვნენ. მაგრამ თეოდოსიმ უყურადღებოდ დატოვა მღვდელმთავრის წერილი. მაშინ მედიოლანში დაბრუნებულმა ამბროსიმ საჯაროდ ამხილა იმპერატორის უსამართლო გადაწყვეტილება. ეკლესიაში ქადაგებისას იგი იქ მყოფ თეოდოსის მიუბრუნდა და ღმერთის სახელით უთხრა შემდეგი სიტყვები:

— მე გამოგიყვანე შენ არარაობიდან და მეფედ შეგქმენი! მე მოგეც ხელთ მტერი შენი და მისი მთელი მხედრობაც დაგიმორჩილე! მე მოვანიჭე სამეფო ტახტი შენს შთამომავლებს! მე ვქმენი ის, რომ შენ ადვილად გაგემარჯვა, შენ კი საბაბს აძლევ ჩემს მტრებს „გამარჯვება" იდღესასწაულონ ჩემზე!...

ამ სიტყვებით სულის სიღრმემდე შეძრულმა იმპერატორმა შეცვალა თავისი გადაწყვეტილება და გააუქმა ბრძანება ქრისტიანთა მიერ ებრაელთა სინაგოგის აღდგენის შესახებ

იმავე ხანებში სხვა შემთხვევაც აღსრულდა: თესალონიკის მოსახლეობა თავის მმართველ ბოტერიქეს აუჯანყდა, რომელიც თეოდოსის პირადი მეგობარი იყო, და მოკლა იგი. ხელმწიფე ამის გამო დიდად განრისხდა და მრავალრიცხოვანი მხედრობა გაგზავნა აჯანყებულ მოქალაქეთა დასასჯელად; იმ დღეებში შვიდი ათასამდე თესალონიკელი იქნა მოკლული, რომელთა შორის ბევრი სრულიად უდანაშაულოც იყო, რადგან მეფის მეომრები სულაც არ ეძიებდნენ მმართველის მკვლელებს — ისინი ქალაქის ქუჩებში დადიოდნენ და ყველა შემხვედრს ხოცავდნენ განურჩევლად, მოხუცებსაც, ჭაბუკებსაც და ყრმებსაც კი.

როცა ეს ამბავი წმიდა ამბროსიმ შეიტყო, მეტისმეტად დამწუხრდა და მართალი რისხვით განურისხდა იმპერატორს ასეთი განუსჯელი სისხლისღვრისათვის. და აი, ერთხელაც, როცა ხელმწიფე თავის ამალასთან ერთად საზეიმოდ მიემართებოდა ეკლესიაში დღესასწაულში მონაწილეობისათვის, წმიდა მღვდელმთავარი უშიშრად გამოვიდა მის შესახვედრად, ტაძარში შესასვლელი გადაუღობა და შემდეგი სიტყვებით ამხილა უსამართლო მკვლელობაში:

— არა ჯერ-არს შენდა, მეფეო, წმიდა ზიარებას მიეახლო

ერთგულ ქრისტიანებთან ერთად, რადგან მიზეზი შეიქენი ესოდენი მკვლელობებისა და ჯერ არ შეგინანია შენი საქციელი!... როგორ უნდა მიიღო ქრისტეს წმიდა სხეული იმ ხელებით, რომლებიც ქრისტიანთა უდანაშაულო სისხლითაა შეღებილი (ძველ დროში მორწმუნენი ხელში იღებდნენ ზიარების ნაწილთ და თვითონვე იდებდნენ პირში)*. ან კი როგორ მიიღებ ქრისტეს სისხლს იმ ბაგეებით, რომლებმაც ბრძანება წარმოთქვეს ხალხის სასტიკი ამოწყვეტის შესახებ?!...

— დავით მეფემაც ხომ შესცოდა, — შეეპასუხა იმპერატორი. — მანაც ხომ ჩაიდინა მკვლელობა და მრუშობა, მაგრამ ამისთვის არ მოჰკლებია ღმერთის წყალობას!...

მაგრამ წმიდა ამბროსიმ უთხრა:

— თუკი შენ შეცოდებებში ჰბაძავ დავით მეფეს, მაშინ სინანულშიც უნდა მიჰბაძო!

იმპერატორი ღრმად დამწუხრებული დაბრუნდა სასახლეში და გულწრფელად ნანობდა თავის შეცოდებას. მალე მან ზედმიწევნით აღასრულა ის ეპიტიმია, რომელიც წმიდა ამბროსიმ განუწესა: საჯაროდ მოინანია თავისი ცოდვა, ქვე იყო დამხობილი ეკლესიის წინ სხვა მონანულებთან ერთად როგორც უბრალო მლოცველი და ცხარე ცრემლებს ჰღვრიდა; ამასობაში ქრისტეს შობის დღესასწაულიც დადგა, თეოდოსი კი თვალცრემლიანი იჯდა სასახლეში და ფიქრობდა, აი, ჩემს მსახურთა და გლახაკთათვის ღიაა ღვთის ტაძარი, ჩემთვის კი, ამ დღესასწაულზე იგი მიუწვდომელიაო. როცა მეფის დამწუხრების მიზეზი შეიტყო, მისი ერთ-ერთი ყველაზე დაახლოებული კარისკაცი რუფინე სასწრაფოდ წმიდა ამბროსისთან გაეშურა, რათა დაეთანხმებინა იგი ეპიტიმიის მოხსნაზე. მის კვალად ეკლესიაში თვით თეოდოსიც მოვიდა. წმიდა მღვდელმთავარმა თავიდან მკაცრად მიიღო ხელმწიფე, და იცოდა რა მისი გულფიცხი ხასიათი, დაჟინებით მოსთხოვა ისეთი კანონის მიღება, რომლითაც სამსჯავროთა განაჩენები სიკვდილით დასჯისა და ქონების ჩამორთმევის შესახებ უნდა დამტკიცებულიყო მხოლოდ 39 დღის შემდეგ. იმპერატორი დათანხმდა, და დაშვებული იქნა ეკლესიაში. აქაც მან ღრმა სინანული გა-

* იხ. ცხოვრება ღირ. თეოქტისტე ლეზვიელის.

მოხატა თავისი შეცოდების გამო: ქვე დამხობილი შუბლს იატაკს ხცემდა და ცრემლებით დაალტობდა ფილაქანს. ამის შემდეგ ამბროსიმ, ბოლოს, წმიდა ზიარების მიღების ნებაც დართო იმპერატორს. ხელმწიფემ საკურთხეველში შესვლა დააპირა, რადგან ფიქრობდა უწინდებურად მღვდელმსახურებთან ერთად უნდა მივიღო ზიარებაო, მაგრამ წმიდა ამბროსიმ მთავარდიაკვანი გამოუგზავნა გარეთ და უბრძანა, საკურთხევლის წინ დაელოდე ზიარების მიღებას სხვა ერისკაცებთან ერთადო; ამასთან ესეც შეუთვალა მეფეს — „ძოწეული მხოლოდ სამეფო ღირსებას შეგძენს, და არა სამღვდელოსაცო". ხელმწიფემ მორჩილად მოისმინა ეპისკოპოსის ბრძანება და სხვა მორწმუნეებთან ერთად დადგა საკურთხევლის წინ. თუმცა მან ისიც უთხრა მთავარდიაკვანს, რომ კონსტანტინოპოლში არსებობს ჩვეულება მეფეთა საკურთხეველში ზიარებისა მღვდელმსახურებთან ერთად. შემდგომში, კონსტანტინოპოლში ყოფნისას იმპერატორი თეოდოსი არ შევიდა ზიარებისთვის საკურთხეველში და პატრიარქ ნექტარის შეკითხვაზე, რატომ საკურთხეველში არ შემობრძანდები სამეფო ჩვეულებისამებრ და უბრალო მორწმუნე ერთან ერთად მის გარეთ რად ელოდები წმიდა ზიარებასო, ამოოხვრით მიუგო:

— აქამდე არ ვუწყოდი განსხვავება მეფესა და ეპისკოპოსს შორის, აწ კი ვიცი, რადგან ვისწავლე ეს სიმართლის მოძღვარ ამბროსისაგან, რომელიც ერთი იმსახურებს ეპისკოპოსის წოდებას!...

ეპისკოპოს ამბროსის სახელი ყოველგნით განითქვა. ერთხელაც მედიოლანში სპარსეთიდან ჩამოვიდა ორი განსწავლული ბრძენკაცი. მათ ბევრი სმენოდათ წმიდა ამბროსის სიბრძნის შესახებ და აწ სურდათ თვითონვე დარწმუნებულიყვნენ ამაში, რისთვისაც წინდაწინ მოემზადებინათ ბევრი შეკითხვა. ისინი დიდხანს ესაუბრნენ მღვდელმთავარს და მეტად ჰკვირობდნენ მისი ღვთისმეტყველების სიღრმესა და გონების ამაღლებულობას. მერმე მათ ხელმწიფის წინაშეც დაადასტურეს, რომ მხოლოდ ამბროსის გულისთვის დასდგომოდნენ ესოდენ შორეულ გზას აღმოსავლეთიდან დასავლეთში, რადგან სურდათ ენახათ ეს ღმრთივსულიერი კაცი და დამტკბარიყვნენ მისი სიბრძნით...

იმპერატორ თეოდოსის კონსტანტინოპოლში დაბრუნების

შემდეგ ვალენტინიანე უმცროსი მისივ მცველების უფროსის არბოგასტეს ღალატით მოკლულ იქნა ქალაქ ვიენაში, და მის ნაცვლად საიმპერატორო ტახტზე დაბალი წარმოშობის კაცი — ევგენი აიყვანეს, რომელიც ვალენტინიანეს მდივნად მსახურობდა და მხოლოდ სახელად იყო ქრისტიანი, შინაგანად კი უფრო კერპთთაყვანისმცემლობისაკენ და წარმართული ცრუ-რწმენებისა და მოგვობისაკენ მიიდრიკებოდა (შემდეგში არბოგასტეს წინააღმდეგ თეოდოსიმ გაილაშქრა, დაამარცხა იგი და ევგენიც სიკვდილით დაასჯევინა). ამ ევგენიმ, სურდა რა თავი მოეწონებინა რომის ხელისუფალთათვის, სადაც კვლავაც ბევრნი იყვნენ კერპთთაყვანისმცემლები და ეშმაკის მსახურები, ბრძანა გაეხსნათ საკერპე ბომონები და განეახლებინათ დემონური მსხვერპლთშეწირვები. როცა ეს უკეთური ხელმწიფე მედიოილანისაკენ გაემართა, წმიდა ამბროსიმ დასტოვა ქალაქი და ჯერ ბოლონიაში წავიდა, შემდეგ კი ფლორენციაში გადავიდა, რადგან არ სურდა შეხვედროდა ამ პირმოთნე ადამიანს, რომელიც თავს ქრისტიანად ასაღებდა, სინამდვილეში კი უზნეო წარმართი იყო. წმიდა მღვდელმთავარი უშიშრად ამხილებდა მას წერილობით, არწმუნებდა, გონს მოდი, უარყავი ეშმაკის მსახურებაო, და ღმერთის სამსჯავროთიც აშინებდა, მაგრამ მის ამ მცდელობას წარმატება არ მოჰყოლია — ევგენი კვლავაც უკეთურების გზას ადგა...

ფლორენციაში ღვთის ეს სათნომყოფელი ერთი ღვთისმოშიში მართლმადიდებელი კაცის — დოკენტის სახლში ცხოვრობდა, რომლის მცირეწლოვანი ვაჟიშვილი — პანსოფი არაწმიდა სულით იყო შეპყრობილი და ძალზე იტანჯებოდა. წმიდა ამბროსიმ ლოცვებითა და ხელდასხმით განკურნა იგი. რამოდენიმე დღის შემდეგ პანსოფი ანაზდად ავად შეიქნა და სულიც დალია. მისმა დედამ, კეთილმსახურმა დედაკაცმა, ყოვლად აღსავსემ რწმენითა და ღვთისმოშიშებით, ამბროსის ოთახში შეასვენა მიცვალებული და რადგან მღვდელმთავარი იქ არ იყო, მის საწოლზე დადო და წავიდა. შინ დაბრუნებულმა ამბროსიმ თავის საწოლზე დასვენებული მკვდარი ყრმა რომ დაინახა, მაშინვე ჩაკეტა კარი, ლოცვად დადგა და დიდხანს ევედრა ღმერთს დიდი სასწაულის მომადლებას. შემდეგ წამოდგა და ელისე წინასწარმეტყველის მსგავსად (იხ. IV მეფ. 45, 31—35) საწოლს მიუახლოვდა, დაიხარა მიცვალე-

ბულ ყრმაზე და სული შთაბერა. ყრმა მკვდრეთით აღდგა და წმიდა ამბროსიმაც უზომოდ გახარებულ დედას ჩააბარა გაცოცხლებული ვაჟიშვილი...

ამასობაში უკეთური ევგენი დიდი ლაშქრით დაიძრა მედიოლანიდან თეოდოსის წინააღმდეგ. ქალაქის დატოვებისას მან დაიქადნა, გამარჯვებული რომ მოვბრუნდები, მედიოლანის ტაძარს საჯინიბოდ გადავაქცევ ჩემი ცხენებისათვის, მღვდელმსახურებს კი მახვილებს შემოვარტყამ წელზეო, ანუ მეომრებად ვაქცევო. მაგრამ მისი ბოროტი განზრახვა განუხორციელებელი დარჩა — იგი დამარცხდა და უსახელოდ იქნა მოკლული კეთილმსახურ იმპერატორთან ბრძოლაში. წმიდა ამბროსი საზეიმოდ შეეგება კეთილმსახურ იმპერატორ თეოდოსის როგორც ძლევაშემოსილს ქრისტეს ეკლესიის მტერთან ბრძოლაში, მაგრამ ხელმწიფე მღვდელმთავარს ფერხთ ჩაუვარდა და მადლობა შესწირა, რადგან სწორედ მის ლოცვა-ვედრებას მიაწერდა თავის გამარჯვებას.

რამოდენიმე ხნის შემდეგ, 395 წელს იმპერატორმა თეოდოსიმ მშვიდობით მიაბარა სული უფალს და წმიდა ამბროსიმ ღმრთივსულიერი სიტყვით მიაგო პატივი მის ხსოვნას. ამ კეთილმსახურმა ხელმწიფემ ღვთის სათნო-მყოფელად იმეფა ამქვეყნად და ქრისტეს მარადიულ სამეუფოში გადასახლდა. მის შემდგომ ტახტზე მისი ძენი ავიდნენ — აღმოსავლეთში არკადი, რომელიც 390-408 წლებში ზეობდა, დასავლეთში კი ჰონორე (390—413). ჰონორეს მეფობის დროს წმიდა ამბროსის მიერ მოპოვებულ იქნა უფლის მოწამეთა ნაზარისა და კელსის წმიდა ნაწილები (მათი ხსენება აღესრულება 14 ოქტომბერს). ამის შესახებ შემდეგს მოგვითხრობს პავლინე ხუცესი, მოწაფე და მდივანი მღვდელმთავარ ამბროსისა (აღსანიშნავია, რომ ნეტარი ავგუსტინეს თხოვნით, რომელიც ამბროსიმ მოაქცია ჭეშმარიტ სარწმუნოებაზე, სწორედ პავლინემ დაწერა შემდგომში წმიდა ამბროსი მედიოლანელის ცხოვრება):

„...იმ ხანებში ამბროსიმ წმიდა მოციქულთა ეკლესიაში გადაასვენა მოწამე ნაზარის წმიდა ნაწილები, მოპოვებულნი ქალაქგარეთ მდებარე ბაღში. საფლავში, სადაც მოწამის წმიდა ნაწილები ესვენა, ჩვენ დავინახეთ სისხლი, თითქოს ეს-ესაა წარმოდინდაო; თავი თმებითა და წვერითურთ ისე უხრწნელად იყო შე-

ხახული, თითქოს ახლახანს დადეს საფლავადო, სახე კი მოწამეს ისეთი ნათელი ჰქონდა, ახლადგანბანილი გეგონებოდა. და განა რა არის ამაში გასაკვირი, როცა თვით უფალმა მოგვცა თავის სახარებაში ასეთი აღთქმა: „და თმაჲ თავისა თქუენისაჲ არა წარწყმდეს“?! (ლუკა 21, 18). ამასთან ისეთი კეთილსურნელება შევიგრძენით, რომელიც ყოველგვარი სუნამოებისას აღემატებოდა. როგორც კი მოწამე ნაზარის წმიდა ნაწილები ეტლში გადავასვენეთ, ჩვენ წმიდა ამბროსისთან ერთად მაშინვე შევუდექით მოწამე კელსის წმიდა ნაწილების აღმოყვანებას, რომლებიც იმავე ადგილას იყო. ამ ბაღის პატრონთაგან შევიტყვეთ, რომ წინაპართაგან ანდერძად ჰქონდათ გადმოცემული ბრძანება — არასდროს არ მიეტოვებინათ ეს ადგილი და თაობიდან თაობისთვის გადაეცათ მემკვიდრეობად, რადგან აქ უდიდესი საუნჯეა დამარხულიო. და ჭეშმარიტად უდიდესია ეს საუნჯე, რომელსაც ვერც მატლი და ვერც ჟანგი ვერ შესჭამს და რომელსაც მპარავნიც ვერ ამოთხრიან და ვერ მოიტაცებენ (მათე 5, 26). მათი მცველი — უფალია, ხოლო ადგილი იმათთვის, ვისთვისაც სიცოცხლე — ქრისტეა, ხოლო სიკვდილი — შენაძენი, არის დამკვიდრება ცათა შინა (ფილიპ. 1, 21)... როცა ამ მოწამეთა წმიდა ნაწილები მოციქულთა სახელობის ეკლესიაში შევასვენეთ, მღვდელმთავარმა ამბროსიმ უქადაგა იქ შეკრებილ მორწმუნე ერს. ამ დროს ხალხის ჯგუფიდან ხმამაღლა დაიყვირა ერთმა ეშმაკისაგან შეპყრობილმა კაცმა:

— მე ამბროსი მტანჯავს!

წმიდანი მისკენ მიტრიალდა და უთხრა:

— დადუმდი, ეშმაკო! ამბროსი კი არა, წმიდა მოწამეთა სარწმუნოება გტანჯავს შენ, აგრეთვე შენი ბოროტი შურიც, რადგან ხედავ, რომ კაცნი ამაღლდებიან ზეცად და იმკვიდრებენ იმ ადგილს, საიდანაც შენ იქმენ დამხობილი. ამბროსიმ კი არ უწყის ამპარტავნებით ქადილი!

მღვდელმთავრის ამ სიტყვების შემდეგ დემონი დადუმდა, თავის მიერ პყრობილი კაცი კი პირქვე დაამხო იატაკზე“...

ხმამ წმიდა ამბროსის დიდების შესახებ მარკომანების (ერთ-ერთი გერმანული ტომის) დედოფალ ფრიტიგილდას ყურამდეც მიაღწია, და მან მსახურნი გამოუგზავნა მღვდელმთავარს თხოვნით ქრისტეს სარწმუნოებაში დამმოძღვრეო. ამბროსიმ ვრცელ

ეპისტოლეში დაწვრილებით გადმოსცა მისთვის ქრისტიანული სარწმუნოების საფუძვლები და დაარწმუნა დედოფალი ქრისტიანობის ჭეშმარიტებაში. ფრიტიგილდამ თავისი მეუღლეც მოაქცია ქრისტეს რწმენაზე და დაიყოლია იგი საზავო ხელშეკრულება დაედოთ რომის იმპერიასთან. ამის შემდეგ დედოფალი ფრიტიგილდა მედიოლანს გაემართა, რადგან ძალზე სურდა თავისი სულიერი მოძღვრის ხილვა, მაგრამ უკვე ვეღარ ჩაუსწრო ცოცხალს — წმიდა ამბროსიმ მშვიდობით მიაბარა სული უფალს 397 წლის 4 აპრილს...

წმიდა ამბროსი დიდი კეთილკრძალულებითა და შრომისმოყვარეობით გამოირჩეოდა, სრულყოფილი სულიერი სიფხიზლით ჰგიებდა ამქვეყნად; იგი განუწყვეტლივ მარხულობდაა, გარდა შაბათ-კვირისა და საეკლესიო დღესასწაულებისა, წმიდა მოწამეთა მოსახსენებელი დღეებისა; ასევე განუწყვეტლივ ლოცულობდა დღითა და ღამით; ყოველ საქმეს უდიდესი გულმოდგინებით აღასრულებდა და წერილებსა თუ წიგნებსაც თავისი ხელით წერდა, — მალიადმწერლის სამსახურით მხოლოდ მაშინ სარგებლობდა, როცა სხეულებრივი სნეულებით იყო შეჭირვებული. დიდად ზრუნავდა იგი თავისი ეპარქიის ყველა ეკლესიაზე, რაც მეტისმეტად ძნელი, ერთი ადამიანისათვის შეუძლებელი საქმეც კი იყო, რამეთუ მისი გარდაცვალების შემდეგ ხუთი ეპისკოპოსი ძლივს აუდიოდა ამ დიდი ეპარქიის მართვა-განმგებლობას. ასევე უსაზღვროდ დიდი იყო მისი მზრუნველობა ღარიბ-გლახაკთადმი, სნეულთადმი და ტყვეობაში მყოფთადმი — მათ წმიდა მღვდელმთავარი მთელს თავის სახსრებს ახმარდა. ეპისკოპოსად არჩევის უმალვე წმიდა ამბროსიმ მთელი თავისი ქონება — ოქრო-ვერცხლი და მამულები ეკლესიას შესწირა, ქვრივ-ობლებს, ღარიბ-გლახაკებს დაურიგა და ტყვეთა გამოსასყიდად გაიღო. თავისი ქონების მხოლოდ ძალზე მცირე ნაწილი გამოჰყო თავისი დის შესანახად, თავისთვის კი არაფერი დაუტოვებია, რათა მთლიანად გათავისუფლებულს ქვეყნიურ საზრუნავთაგან, მთელი თავისი ცხოვრება და უნარი ქრისტეს სამსახურისათვის მიეძღვნა, რომელმაც თვით მოგვცა მაგალითი ასეთი ცხოვრებისა — გლახაკივით ჰგიებდა ამქვეყნად, რათა ჩვენ განვმდიდრებულიყავით მისი სიგლახაკით (II კორინთ. 8, 9). ღვთის ეს სათნო-მყოფელი ამბროსი, უფლის

მსგავსად, „ყოველთა ექმნა ყოვლად, რათა ყოველნი ეცხოვნა“ (I კორინთ. 9, 22) — უხაროდა გახარებულთა თანა, და ტიროდა მოტირალთა თანა, რამეთუ როგორც ჭეშმარიტი მწყემსი თავისი სამწყსოს ცხოვრებას იზიარებდა.

როცა მისი აღსასრულის დღე მოახლოვდა, წმიდანმა წინასწარ სცნო ეს და უთხრა თავის მღვდელმსახურთ:

— მე მხოლოდ უფლის ბრწყინვალე აღდგომამდე დავრჩები თქვენთან!

ზემორე მოხსენიებული პავლინე ხუცესი, რომელმაც წმიდა ამბროსის ცხოვრება აღწერა, კიდევ ერთ მოვლენაზეც მოგვითხრობს:

„თავის სნეულებამდე მცირე ხნით ადრე წმიდა ამბროსი 43-ე ფსალმუნის განმარტებათა წერით იყო დაკავებული, მე კი იქვე ვიჯექი და მის მიერ წარმოთქმულ სიტყვებს ვიწერდი, რადგან უძლურების გამო მას წერა აღარ შეეძლო. ანაზდად შევხედე და მისი თავის გარშემო ფარისებრი მოყვანილობის ცეცხლი დავინახე; ეს ცეცხლი თანდათან ტრიალით იკვრებოდა და ბოლოს მის ბაგეთა შორის შევიდა და გაუჩინარდა; მაშინ ამბროსის პირისახე თოვლივით გასპეტაკდა. ამ ხილვამ ისეთი თავზარი დამცა, რომ წერა ველარ შევძელი, მაგრამ მალე ამბროსის პირისახე ჩვეულებრივი გაუხდა. ამის შესახებ მე ღირსად პატივდებულ დიაკვან კასტულუს ვაუწყე, მანკი,თავადაც ღვთის მადლით შემოსილმა, ამიხსნა, — ეს სულიწმიდა გიხილავს, ზეგარდამოსული ჩვენს ეპისკოპოსზე ცეცხლის სახით, როგორც ოდესღაც უფლის წმიდა მოციქულებზე გადმოვიდაო“...

სახელგანთქმულმა მხედართმთავარმა სტილიქონმა, როცა ამბროსის მძიმე სნეულების შესახებ შეიტყო, წამოიძახა:

— იტალია დაიღუპება, თუკი ეს მღვდელმთავარი მოგვიკვდა!“

და მან მედიოლანის ყველაზე საპატიო მოქალაქენი წარგზავნა მომაკვდავ წმიდანთან თხოვნით, ევედრე უფალს გაგიხანგრძლივოს ამქვეყნიური სიცოცხლე ჩვენს სასიკეთოდო. ამბროსის ძალზე უყვარდა ეს მოქალაქენი, მაგრამ მათს მხურვალე თხოვნაზე ასე მიუგო:

— ისე როდი მიცხოვრია თქვენს შორის, რომ კიდევაც

მრცხვენოდეს თქვენთან დარჩენა! მაგრამ მე სიკვდილისაც არ მეშინია, რამეთუ ყოვლად სახიერი უფალი გვივის!

იმ დროს, როცა წმიდა ამბროსი სასიკვდილო სარეცელზე იწვა, მისგან საკმაოდ მოშორებით, ოთახის კარებთან დიაკვნები კასტული, პოლემიოსი, ვენესიოსი და ფელიქსი ისხდნენ. ისინი ჩურჩულით ესაუბრებოდნენ ერთმანეთს, რათა სნეული მღვდელმთავარი არ შეეწუხებინათ, ისე, რომ ძლივს ესმოდათ ერთმანეთისა. ხოლო მსჯელობდნენ მასზედ, თუ ვინ შეიძლებოდა მედიოლანის ეპისკოპოსი ყოფილიყო წმიდა ამბროსის შემდეგ: ამასთან მათ ხუცესი სიმპლიციანე ახსენეს. ანაზდად მათგან საკმაოდ მოშორებით მწოლიარე მღვდელმთავარმა ხმა აღიმაღლა და, თითქოს საუბარში მონაწილეობსო, სამგზის გაიმეორა:

— ის მოხუცია, მაგრამ კვლავაც მხნედ არის!

ამ სიტყვებით განუჩინა მათ, რომ თავისი გარდაცვალების შემდეგ ეპისკოპოსად სიმპლიციანე დაედგინათ.

ავადმყოფობის ჟამს წმიდა ამბროსიმ ლოცვისას უფალი ჩვენი იესო ქრისტე იხილა, რომელიც სიყვარულით აღსავსე ღიმილით უახლოვდებოდა და თავის ღვთაებრივ პირისახესაც განუცხადებდა. ამის შესახებ მან იქვე მყოფ ლავდის ეპისკოპოსს ბასიანეს აუწყა. როცა წმიდა ამბროსის სულის განტევების ჟამმაც მოაწია, მის სახლში ამ დროს სტუმრად მყოფმა ვერცელას ეპისკოპოსმა ჰონორატემ, რომელიც სახლის ზემოთა ნაწილში ისვენებდა, ზეგარდმო გახმიანებული სიტყვები გაიგონა:

— მალიად აღდეგ და იჩქარე ამბროსისთან, აწ ის სულს განუტევებსო!

ეს ხმა სამგზის განმეორდა, სანამ ეპისკოპოსი საჩქაროდ არ წამოდგა და წმიდა ზიარების ნაწილითურთ მომაკვდავთან არ ჩავიდა. წმიდა ამბროსიმ ილოცა, ეზიარა საუფლო ძღვენს და ბრწყინვალე აღდგომის გამთენიის ხანს უფალს მიაბარა თავისი ნეტარი სული. ეს მოხდა 397 წლის 4 აპრილს, როცა წმიდანი 57 წლისა იყო. მისი ცხოვრების აღმწერი პავლინე ხუცესი გვაუწყებს, რომ იმ აღდგომის ღამით მონათლულმა მრავალმა ყრმამ ცხადად იხილა წმიდა ამბროსი ან კათედრაზე, ანდა ტაძარში მავალი; ისინი ხელით და შეძახილებით ანიშნებდნენ მშობლებს. გარდა ამისა, მრავალნი ირწმუნებოდნენ სამღვ-

დელო მოდასეთა თუ ერისკაცთაგან, რომ გარდაცვლილის სხეულზე ზემოდან დადგრომილი მბრწყინავი ვარსკვლავი დაინახეს...

წმიდა ამბროსი მედიოლანელმა მრავალი ღმრთივსულიერი ნაშრომი დაგვიტოვა: ლუკას სახარების განმარტებანი, შექმნათა ექვსდღის კომენტარები ექვს წიგნად, ხუთი წიგნი სარწმუნოების შესახებ, მრწამსის განმარტება, წიგნი უფლის ხორციელ-ქმნის შესახებ, წიგნი საღმრთო საიდუმლოთა შესახებ, ორი წიგნი მკვდრეთით აღდგომის შესახებ (თავისი ძმისა და იმპერატორების — ვალენტინიანესა და თეოდოსის გარდაცვალების გამო), შრომები ამა ქვეყნისაგან განშორების, ქალწულობის, ქვრივების, მამამთავარ იაკობისა ნეტარი ცხოვრების შესახებ, ელია წინასწარმეტყველის მარხვის, მამამთავარ იოსების — როგორც კეთილკრძალულების მაგალითის შესახებ, აგრეთვე მრავალი საეკლესიო საგალობელი და სხვა. მაგრამ მის ქმნილებათა შორის მთავარი ადგილი უკავია სამ წიგნს „თანამდებობათა შესახებ“, რომლებშიც საუბარია ეკლესიის მღვდელმსახურთა მოვალეობებზე. ამბროსიმვე შემოიღო საღმრთო ლიტურგიის აღსრულების თავისებური წესიც, რომელიც ძალზე ახლოს დგას აღმოსავლურ-მართლმადიდებლურთან და დღემდე დაცულია მილანის ეკლესიაში...

მსოფლიო მართლმადიდებელი ეკლესია წმიდა ამბროსი მედიოლანელის ხსენებას 7 დეკემბერს დღესასწაულობს — მისი ეპისკოპოსად დადგინების დღეს. და ეს, ალბათ, იმის გამოა, რომ წმიდა მღვდელმთავრის გარდაცვალების დღე — 4 აპრილი — ან დიდმარხვაში მოდის ხოლმე, ანდა — აღდგომის შემდგომ ბრწყინვალე კვირაზე. მისი წმიდა სხეული მედიოლანის დიდ ტაძარში დაკრძალეს, სული კი უფლის ანგელოზთა თანა ყოვლადწმიდა სამებას წარუდგა — ერთს ღმერთს — მამას და ძეს და სულს წმიდას, რომელსა შვენის დიდება საუკუნოდ. ამინ.

## წმიდა იოანე დამასკელი
### (+ 777 წ. ხსენება 4 დეკემბერს)

ღირსი მამა იოანე დამასკელი დაიბადა 673 წელს, სირიის დედაქალაქ დამასკოში, წარჩინებულ და კეთილმსახურ მშობელთაგან, რომელთა მგზნებარე რწმენაც, გამოცდილ-გამოწრთობილი განსაცდელთა და მწუხარებათა ჟამს, ცეცხლში გაკეთილშობილებულ ოქროზე უფრო მტკიცე და ძვირფასი აღმოჩნდა. მაშინ მძიმე დრო იდგა ქრისტიანთათვის: სირია სარკინოზებს — მაჰმადიან არაბებს ჰქონდათ დაპყრობილი დედაქალაქიანად და მრავალ უბედურებას სწევდნენ იქ მცხოვრებ ქრისტიანებს: ზოგს კლავდნენ, სხვებს ატყვევებდნენ და მონებად ჰყიდდნენ, და არავის აძლევდნენ უფლებას თავისუფლად ეღიარებინათ ქრისტეს სარწმუნოება. ამ განსაცდელის ჟამს იოანეს მშობლები, ღვთის განგებით, უვნებლად გადარჩნენ და თავიანთი მამულებიც შეინარჩუნეს; მათ არც წმიდა რწმენისთვის უღალატნიათ, რამეთუ ღმერთმა მოანიჭათ შესაძლებლობა სარკინოზთა კეთილგანწყობა მოეპოვებინათ, როგორც ეს ოდესღაც იოსებს შეაძლებინა ეგვიპტელთა წინაშე და დანიელ წინასწარმეტყველს — ბაბილონელთა წინაშე (იხ. დაბ. 41, 37 და დან. 2, 48); ასე, რომ უკეთურნი აგარიანნი არ უკრძალავდნენ მათ განცხადებულად ეღიარებინათ ჭეშმარიტი სარწმუნოება და დაუფარავად განედიდებინათ უფლის წმიდა სახელი. მეტიც, იოანეს მამა — სერგი მანსური დამასკოს მსაჯულად და მთავარ ლოგოფეტად, ანუ ხაზინადარადაც კი დაადგინეს; მასვე ევალებოდა ყველა ახალმშენებლობათა უფროსობა. ასეთი ხელსაყრელი მდგომარეობის წყალობით იგი მრავალ კეთილ საქმეს აღასრულებდა ქრისტიან თანამოძმეთათვის: ტყვეობიდან გამოისყიდდა მათ, სიკვდილისაგან იხსნიდა განსჯილთ, მძიმე ბორკილთაგან ათავისუფლებდა პყრობილთ და ყოველმხრივ შეეწეო-

და გაჭირვებულებს. ამის გამო იოანეს მშობლები უსჯულოთაგან დაპყრობილ დამასკოში მანათობელ კანდელთ ჰგავდნენ, ანუ მინავლებულ ცეცხლში მბჟუტავ ნაკვერჩხალს, რომელნიც ღმერთმა დაიცვა და შეინარჩუნა იმისთვის, რომ მათგან ანთებულიყო ქრისტეს მთელი ეკლესიისათვის დიდი, სრულიად მსოფლიოსათვის მანათობელი კანდელი — წმიდა იოანე დამასკელი. შობეს რა იგი ხორციელად, მათ ისწრაფეს ნათლის ძედ შეექნათ იოანე წმიდა ნათლობის გზით, რაც მაშინ მეტად საძნელო საქმე იყო — საკრინოზნი არავის აძლევდნენ მონათვლის უფლებას, მაგრამ წმიდანის მშობლებმა დაუბრკოლებლად მოახერხეს ეს და ძეს სახელად იოანე უწოდეს, რაც ებრაულად ღვთის მადლს ნიშნავს.

ყრმის მამა ძალზე ზრუნავდა, რომ იგი კეთილსახიერად აღზრდილიყო და მაჰმადიან არაბთა ჩვეულებები კი არ ესწავლა — მათი მხედრული ხელოვნება, ნადირობა თუ სხვა საერო საქმე, არამედ — ღვთისმოშიშება, თავმდაბლობა, მორჩილება და, რაც მთავარია, საღმრთო წერილი· ამიტომ მხურვალედ ევედრებოდა ღმერთს ისეთი ბრძენი და კეთილმსახური ადამიანის მოვლენას, ვინც მოძღვრად შეექნებოდა ყრმა იოანეს ყოველივე ამაში· ღმერთმა შეისმინა მისი ლოცვა და მართლაც მოანიჭა ასეთი მოძღვარი.

იმხანად დამასკოელი არაბები ავაზაკურად ესხმოდნენ თავს მეზობელ მხარეებს, ზღვაზეც მეკობრეობდნენ და მრავლად მოჰყავდათ ტყვე ქრისტიანები, რომელთაც ბაზრობებზე მონებად ჰყიდდნენ, ხოლო თუ რომელიმე ტყვე გასაყიდად არ გამოდგებოდა, ჰკლავდნენ კიდეც. ერთხელაც მათ, სხვებთან ერთად ვინმე ბერი დაატყვევეს, სახელად კოსმა, გარეგნულად კეთილსახიერი და სულითაც მშვენიერი კაცი, ტომით იტალიიდან. სხვა ტყვეებთან ერთად იგიც დამასკოს ბაზარზე გაიყვანეს გასაყიდად. სასიკვდილოდ განწირული ტყვეები კოსმას უვარდებოდნენ ფერხთ და თვალცრემლიანნი ევედრებოდნენ, ილოცე ღვთის წინაშე ჩვენი სულებისათვისო· რაკი მის ამგვარ პატივს ხედავდნენ, სარკინოზნი დაინტერესდნენ, რა წოდება თუ თანამდებობა გქონდა შენს სამშობლოში, რომ თანამოძმე ქრისტიანები ასე გაფასებენო, რაზეც კოსმამ მიუგო:

— არანაირი წოდება და თანამდებობა მე არ მქონია! მღვდლადაც კი არ ვყოფილვარ ნაკურთხი, რადგან ერთი ცოდვილი და ულირსი ბერი ვარ მხოლოდ, განსწავლული ფილოსოფიაში. ეს კია, რომ

ქრისტიანული ფილოსოფიის გარდა ყოველივე ისიც შემისწავლია, რაც წარმართ ბრძენკაცებს მოუაზრებიათ!

ამ სიტყვების თქმაზე კოსმას თვალთაგან ცრემლები წასკდა. იქვე შორიახლოს იოანეს მამაც იდგა, სერგი მანსური, რომელიც მიუახლოვდა ქრისტიან ბერს და სანუგეშოდ ასე უთხრა:

— ტყუილად მისტირიხარ, ღვთის კაცო, ამა ქვეყნის დაკარგვას, რომელსაც დიდი ხნის წინ განშორებიხარ და რომლისთვისაც მომკვდარი უნდა იყო, როგორც ამას შენი საბერ-მონაზვნო შესამოსელი გავალებს!

— მე ამაქვეყნის დაკარგვას სულაც არ მივტირი! — მიუგო კოსმამ. — მისთვის, როგორც კარგად თქვი, მე მომკვდარი ვარ! არც რაიმე ქვეყნიურისთვის არ ვწუხვარ, რაკი ვუწყი, რომ არსებობს სხვა ცხოვრება — უმჯობესი ამქვეყნიურ წარმავალ ცხოვრებაზე, — უკვდავი დამარადიული ნეტარი ცხოვრება, განმზადებული ქრისტეს მონათათვის, რომელთა შორისაც მეც მივითვლი თავს და მეც ვსასოებ ღვთის შეწევნით დავიმკვიდრო იგი! მე იმას დავტირი, რომ ამაქვეყნიდან უშვილოდ მივდივარ, ისე, რომ მემკვიდრეს ვერ ვტოვებ ჩემს შემდგომ!

სერგი მანსურს მეტად გაუკვირდა ბერის ეს სიტყვები:

— მამაო, შენ ხომ მონაზონი ხარ, ვისაც თავი ღმერთისთვის მიგიძღვნია სიწმიდისა და უქორწინებლობის შესანარჩუნებლად, და არა შვილების გასაჩენად! მაშ, როგორღა მწუხარებ უშვილობის გამო?!

მაშინ კოსმამ განუმარტა:

— შენ არ გესმის, ბატონო ჩემო, ჩემი ნათქვამი: მე ხორციელ შვილზე და ქვეყნიურ მემკვიდრეობაზე კი არ ვლაპარაკობ, არამედ სულიერ შვილზე და სულიერ მემკვიდრეობაზე! მე, როგორც თვით ხედავ, ღარიბი ბერი ვარ და არაფერი გამაჩნია, მაგრამ უხვად მაქვს სიბრძნის საუნჯე, რომლითაც სიჭაბუკიდან განვმდიდრდი ღვთის შეწევნითა და დაუღალავი შრომით. მრავალი სხვადასხვა კაცობრივი მეცნიერება შემისწავლია ჩემს წუთისოფელში — რიტორიკა, დიალექტიკა, ფილოსოფია, მოცემული სტაგირელი ბრძენის (არისტოტელეს) და არისტონის ძის (პლატონის) მიერ; კარგად ვიცი მიწის გაზომვა და მუსიკა, ზეციურ სხეულთა მოძრაობა და ვარსკვლავთა მიმოქცევა, ასე, რომ ქმნი-

ლების სიმშვენიერისა და მისი ყოვლად ბრძნული მოწყობისაგან შემიძლია თვით შემოქმედის უფრო ღრმა შეცნობამდე ავმაღლდე; და ბოლოს, მე კარგად შემისწავლია ბერძენი და რომაელი ღვთისმეტყველების მიერ შედგენილი მოძღვრებაც მართლმადიდებლობის საიდუმლოთა შესახებ. აი, ასეთი საუნჯის მფლობელი ვარ და ჯერ არავისთვის არ მიწილადია იგი! ახლაც არ ძალმიძს სხვას გადავცე ის, რაც შემისწავლია, რადგან არც დრო მაქვს ამისთვის, არც მოწაფეები და არც შესაძლებლობა! და ვგონებ აქვე მოვკვდები აგარიანთა მახვილისაგან და ასე უჯეროდ წარვუდგები ჩემს უფალს, ვითარცა უნაყოფო ხე და ვითარცა ის ურგები ბოროტი მონა, რომელმაც თავისი უფლისაგან მიღებული ტალანტი მიწაში ჩაფლა და არ განამრავლა!... (მათე 25, 15). აი, რას დავტირი და რისთვის ვმწუხარებ! საერო დაქორწინებული კაციც ხომ მწუხარებს თავის უშვილობას, და მეც ვიურვი იმისთვის, რომ სულიერი ძე არა მყავს, ერთიც კი, რომელიც ჩემს შემდგომ მემკვიდრე შეიქნებოდა მთელი ჩემი სიბრძნისეული სიმდიდრისა!...

ამ სიტყვების გაგონებაზე წმიდა იოანეს მამამ დიდად განიხარა, რადგან აი, ღვთის წყალობით, დიდი ხნის სასურველი საუნჯეც იპოვა; ამიტომ სიხარულით უთხრა ბერს:

— ნუ იურვი, მამაო! ღმერთი მოწყალეა და შენი გულის სურვილს უსათუოდ შეგისრულებს!

მერმე საჩქაროდ გაეშურა სარკინოზთა მთავართან, ფერხთ შეუვრდა და მხურვალედ სთხოვა ტყვე-ბერი მაჩუქეო. მანაც შეუსრულა თხოვნა და მიუძღვნა კოსმა, რომელიც ნამდვილად ყოველგვარ საბოძვარზე უფრო ძვირფასი იყო. შემდეგ ნეტარი კოსმა სახლში წაიყვანა და მრავალი ხანგრძლივი გაჭირვების სანაცვლოდ ქრისტესმიერი სიყვარულით ანუგეშა — შეიტკბო, შეიფარა და მოსვენებაც მიანიჭა თავის ჭერქვეშ.

— მამაო, — ეუბნებოდა სერგი მანსური კოსმას. — ამიერიდან ბატონი იყავ ჩემი სახლისა, მოზიარე ყველა ჩემი სიხარულისა და მწუხარებისა!

და შემდეგ დასძენდა:

— აი, ხედავ, ღმერთმა რდენ თავისუფლება კი არ მოგანიჭა, ნანატრი სურვილიც აღგისრულა, რამეთუ მე ორი ძე მყავს —

ერთი ჩემი ხორციელი ღვიძლი შვილია — იოანე, მეორე კი — ნაშვილები, ტომით იერუსალიმელი, ადრეული სიყრმიდანვე დაობლებული შენი სეხნია, კოსმა!... გევედრები, მამაო, ასწავლე მათ სიბრძნე და კეთილი ზნე, დამოძღვრე ისინი ყოველ კეთილ საქმეში, აქციე ისინი შენს სულიერ ძეებად, აღზარდე და აღორძინე ღმრთივსულიერი სწავლით, და შენს შემდგომ იმ სულიერი სიმდიდრის მემკვიდრეებად დასტოვე, რომელსაც ვერავინ ვერ მოსტაცებს მათ!

მაშინ დიდად განიხარა ბერმა კოსმამ, ღმერთი განადიდა ასეთი წყალობისათვის და გულმოდგინედ შეუდგა ორივე ყრმის აღზრდას. ყრმები კი მეტად გონიერნი იყვნენ, ადვილად ითვისებდნენ მოძღვრისაგან ნასწავლს და წარმატებით ეუფლებოდნენ ყოველგვარ სიბრძნეს. იოანე მაღლად მფრენი არწივის მსგავსი იყო სწავლაში და ცოდნის უმაღლეს საიდუმლოებებს სწვდებოდა, მისი სულიერი ძმა კოსმა კი ზურგის ქარით სწრაფად მცურავი ხომალდივით შორსმიემართებოდა სიბრძნის ზღვაში. და მის სიღრმეებსაც ჩასწვდებოდა. ორივე ძალზე გულმოდგინედ სწავლობდა და მცირე დროში ზედმიწევნით შეისწავლეს გრამატიკა, ფილოსოფია და არითმეტიკა, და ამაში პითაგორესა და დიოფანეს მიემსგავსნენ! მიწის გაზომვაც ისე კარგად შეისწავლეს, რომ ახალ ევკლიდეებად შეიძლებოდა მათი აღიარება. ხოლო თუ როგორ დახელოვნდნენ პოეზიაში, ამას ნათლად მოწმობენ მათ მიერ შედგენილი საეკლესიო ჰიმნები და საგალობლები. განზე არ დაუტოვებიათ ნიჭიერ ყრმებს არც ასტრონომია, და ასევე კარგად შეისწავლეს ღვთისმეტყველო საიდუმლონიც. გარდა ამისა, კეთილი ზნე-ჩვეულებებიც შეითვისეს და სათნოდ ცხოვრებასაც მიეჩვივნენ, შეიქნენ რა სავსებით სრულყოფილნი ცოდნაში — სულიერ სიბრძნეშიც და ქვეყნიურშიც. განსაკუთრებით იოანე წარემატებოდა სწავლაში. მის გამო მასწავლებელიც კი ჰკვირობდა, რომელსაც მოწაფე აღემატა კიდეც სიბრძნის ზოგიერთ დარგში. რამეთუ იოანე უდიდესი ღვთისმეტყველი იყო შემდეგში, რასაც ცხადად მოწმობენ მისი ღმრთივსულიერი წიგნები. მაგრამ იგი არ იქადოდა თავისი სიბრძნით. როგორადაც ნაყოფით დახუნძლული ხე სულ უფრო დაბლა იხრება, ასევე იოანეც რაც უფრო მეტად წარემატებოდა სიბრძნეში, მით უფრო ნაკლებ ფიქრობდა

საკუთარ თავზე და შეეძლო სიჭაბუკისმიერი ოცნებებისა და ზრახვების დაურვება, თავის სულს კი, კანდელივით ზეთით ავსებს, საღმრთო სურვილის ცეცხლით აღაგზნებდა.

და აი, ერთხელაც მოძღვარმა კოსმამ ასე უთხრა იოანეს მამას — სერგი მანსურს:

— აღსრულდა შენი სურვილი, ჩემო ბატონო: შენი ყრმები კარგად განისწავლნენ, ისე, რომ უკვე მეც კი აღმემატებიან სიბრძნით! ასეთი მოწაფეები ვერ დაკმაყოფილდებიან იმით, რომ თავიანთ მასწავლებელს გაუტოლდნენ. ბრწყინვალე მეხსიერებისა და განუწყვეტელი მეცადინეობის წყალობით ისინი სავსებით ჩასწვდნენ სიბრძნის მთელს სიღრმეს, ღმერთმა კი კიდევ უფრო განამრავლა მათი ნიჭი. ამიერიდან მათ აღარ ესაჭიროებათ ჩემი მოძღვრობა, რადგან უკვე თვით შეუძლიათ სხვათა სწავლება. ამიტომ გევედრები, ჩემო ბატონო, გამიშვი მონასტერში! იქ მე თვით შევიქნები მოწაფედ და უზენაეს სიბრძნეს ვისწავლი სრულყოფილ ბერ-მონაზონთაგან. ის საერო ფილოსოფია, რომელიც მთელი ჩემი ცხოვრების მანძილზე მისწავლია, სულიერ ფილოსოფიასთან წარმგზავნის, საეროზე უფრო ღირსეულთან და განწმედილთან, რამეთუ მხოლოდ მას მოაქვს ნამდვილი სარგებლობა ადამიანისათვის იმით, რომ იხსნის მის სულს.

ამის გაგონებაზე იოანეს მამა დამწუხრდა, რადგან არ სურდა დაეკარგა ესოდენ ღირსეული და ბრძენი მოძღვარი. მაგრამ მან არ იკადრა მოხუცი ბერის ძალით შეკავება, რათა არ შეეურვებინა იგი; ამიტომ აღუსრულა სურვილი: უხვად დაასაჩუქრა და მშვიდობით განუტევა. ბერმაც პალესტინაში ღირსი მამის საბა განწმენდილის ლავრას მიაშურა იერუსალიმის მახლობლად, სადაც მშვიდობით დაჰყო თავის გარდაცვალებამდე და მერმე ყოვლად სრულყოფილ სიბრძნეს — შემოქმედ ღმერთს შეერთო...

რამდენიმე წლის შემდეგ იოანეს მამაც — სერგი მანსურიც გარდაიცვალა. სარკინოზთა მთავარმა იოანეს მოუწოდა თავისთან და შესთავაზა, ჩემი პირველი მრჩეველი იყავიო. იოანე უარს ეუბნებოდა, რაკი სულ სხვა სურვილი უღვიოდა გულში — ღმერთის წინაშე ემუშაკა განმხოლოებასა და მდუმარებაში. მაგრამ სირიის განმგებელმა აიძულა დამორჩილებოდა მის ნებას, და იოანემაც, თავისი სურვილის საწინააღმდეგოდ, მიიღო ეს მაღალი თანამდე-

ბობა, — და აი, ქალაქ დამასკოში მან თავის მშობელ მამაზე მეტი ძალაუფლება მოიპოვა (ყველაზე დიდ ძალაუფლებას კი წმიდა იოანე დამასკელმა ხალიფა ვალიდის დროს მიაღწია 705—715 წლებში, როცა არაბი ხელმწიფის პირველი მრჩეველი იყო, მაგრამ არასდროს დავიწყებია თავისი უმაღლესი მსახურება იესო ქრისტესადმი და ყოველთვის სარგებლობა მოჰქონდა ეკლესიისათვის თავის ერისკაცობაშიც: ებრძოდა მწვალებლებს — ნესტორიანელებს, მონოთელიტებს, გნოსტიკოსთა და მანიქეველობის გადმონაშთებს, პავლიკიანებს, სირიაში გაბატონებულ მაჰმადიანებს და ბოლოს ხატთმბრძოლებს).

იმ დროს საბერძნეთში (ბიზანტიაში) ლეონ ისავრიელი მეფობდა (716—741), რომელიც მართლაც ლომისებრ მძვინვარედ ეკვეთა ქრისტეს ეკლესიას — წმიდა ტაძრებიდან განაგდებდა ხატებს და წვავდა, მართლმადიდებელ მორწმუნეებს კი — ხატების თაყვანისმცემლებს სასტიკი ტანჯვა-წამებით შეაჭირვებდა. როცა ამის შესახებ შეიტყო იოანე კეთილმსახური მოშურნეობით აღენთო მსგავსად ელია თეზბითელისა და თავისი თანამოსახელის — უფლის წინამორბედისა. მან ღვთის სიტყვის მახვილი განაშიშვლა და როგორც ომში ჰკვეთენ თავებს ბოროტ მტერს, ისე დაუწყო კვეთა უკეთური მეფის მწვალებლურ ბრძნობას: მან დაწერა და მრავალ ეკლესია-მონასტერს დაუგზავნა ეპისტოლეები წმიდა ხატების თაყვანისცემის შესახებ. ამ ეპისტოლეებში საღმრთო წერილისა და ღმერთშემოსილი მამების ძველი გადმოცემის საფუძველზე იოანე სიბრძნით წარმოაჩენდა, თუ როგორ უნდა მიაგებდნენ მართლმადიდებელნი ჯეროვან თაყვანისცემას უფლის, ღვთისმშობლისა და წმიდანების ხატებს; ეს წერილები იოანემ ბევრ მორწმუნესაც გაუგზავნა, რომელთაც სთხოვდა, სადაც კი ხელი მიგიწვდებათ, ყველგან წააკითხეთ ისინი მართლმადიდებელ ძმებს, რათა ყველანი განმტკიცდნენ ჭეშმარიტ სარწმუნოებაში და არ ეცთუნონ ახალი მწვალებლობითო. ასე ცდილობდა წმიდანი მთელი ქვეყნიერება აღევსო თავისი ღმრთივსულიერი ეპისტოლეებით და დაეცვა ჭეშმარიტი სარწმუნოება. ერთი ეპისტოლე მან კონსტანტინოპოლშიც გაგზავნა, რომელშიც, სხვათა შორის, წერდა: „შეგნებული მაქვს რა ჩემი უღირსობა, მე უეჭველად უნდა ვდუმარებდე და მხოლოდ საკუთარ ცოდვებს დავტიროდე ღმერთის

წინაშე, მაგრამ როცა ვხედავ, თუ როგორ შფოთავს და მღელვარებს ღვთის ეკლესია სასტიკი ქარიშხლით, ვფიქრობ, რომ ახლა დრო არ არის მდუმარებისათვის; მეშინის ღმერთისა უფრო, ვიდრე ქვეყნიური ხელმწიფისა, თუმცა ამ უკანასკნელის ძალაუფლება იმდენად დიდია, რომ მას ადვილად შეუძლია ხალხის გაყოლიება"... ამ ეპისტოლეშიც დიდი სიბრძნით იყო დაცული წმიდა ხატები და მხილებული ხატთმბრძოლი მწვალებლობა, თუმცა ლეონ ისავრიელის მისამართით ერთი შეურაცხმყოფელი სიტყვაც არ ეწერა. მთელს ბიზანტიის იმპერიაში გავრცელებული ეს ეპისტოლეები კეთილმსახურებაში განამტკიცებდნენ მართლმადიდებელ მორწმუნეებს, მწვალებლებს კი თითქოსდა შუბით განგმირავდნენ. ამიტომ ხმამ მათს შესახებ ხელმწიფემდეც მიაღწია, რომელმაც ვერ აიტანა თავისი უკეთურების საჯარო მხილება და გადაწყვიტა შური ეძია იოანეზე. ამისთვის თანამოაზრე მწვალებლებს მოუწოდა და უბრძანა მოჩვენებითი კეთილმსახურების სახით მისულიყვნენ მართლმადიდებლებთან, რათა როგორმე ხელში ჩაეგდოთ თვით იოანეს მიერ დაწერილი რომელიმე ეპისტოლე. ეს ლეონ ისავრიელს თავისი მზაკვრული გეგმის განსახორციელებლად სჭირდებოდა. მართლაც ხანგრძლივი მცდელობის შემდეგ მეფის ბოროტმა თანამზრახველებმა მოახერხეს ერთი მორწმუნისაგან თვით იოანეს ხელით ნაწერი წერილის მოტყუებით მოპოვება და უმალ ხელმწიფეს მიართვეს იგი. ლეონ ისავრიელმა თავის დახელოვნებულ გადამწერთ დაავალა ყველანაირად ეცადათ იოანეს ხელწერისათვის მიებაძათ და მისი სახელით დაეწერათ შემდეგი შინაარსის წერილი (ვითომცდა იოანეს მიერ გამოგზავნილი დამასკოდან კონსტანტინოპოლში):

„გიხაროდეს, მეფეო! და მეც მიხარის შენი ხელმწიფების გამო ჩვენი საერთო რწმენის გულისთვის! თაყვანს გცემ და ღირსსაფერ პატივს მივაგებ შენს სამეფო დიდებულებას... ამასთან გაუწყებ, რომ ჩვენი ქალაქი დამასკო, რომელიც აწ სარკინოზებს უპყრიათ ხელთ, ცუდად არის დაცული; აქ თითქმის სულ არა ჰყავთ მტკიცე მეციხოვნეები; ჯარიც მასში სუსტი და მცირერიცხოვანია. ამისთვის გვედრი, მეფეო, მოწყალე იყავ ამ ქალაქისადმი და ღვთის გულისათვის წარმოგზავნე აქეთ შენი მხედრობა! ოღონდ ისე მოაჩვენე, თითქოს იგი სხვა მხარეს მიემართება, და

მოულოდნელად დაეცი დამასკოს, მაშინ შენ გაუჭირვებლად ეუფლები ქალაქს. ამ საქმეში მეც დიდად შეგეწევი, რამეთუ ქალაქიცა და მთელი ქვეყანაც ჩემს ხელთაა!“...

როცა ეს ვერაგული წერილი დააწერინა მსახურთ, ვითომცდა იოანეს მიერ მისთვის მოწერილი დამასკოდან, მზაკვარმა მეფემ ახლა უკვე თავისი სახელით მისწერა სარკინოზთა მთავარს:

„მშვიდობა შენდა, სირიის განმგებელო!... ვგონებ, არაფერია იმაზე უმჯობესი, რომ მშვიდობით და მეგობრობით ვჰგიებდეთ ერთურთთან, რამეთუ სამშვიდობო დაპირებების შესრულება მეტად საქებარი საქმეა კაცთაგან და ღმერთისთვისაც მოსაწონი. ამიტომ შენთან დამყარებული მშვიდობაც მე მსურს ბოლომდე ერთგულად და პატიოსნად შევინარჩუნო. მაგრამ ქრისტიანი დიდმოხელე ვინმე, მცხოვრები შენს სახელმწიფოში წამდაუწუმ მოგზავნის წერილებს და მომიწოდებს დავარღვიო ეს მშვიდობა, ამასთან მპირდება გაუჭირვებლად ჩამაბაროს ქალაქი დამასკო, თუკი მე მოულოდნელად წარმოვგზავნი ჩემს ლაშქარს... გიგზავნი ერთ-ერთს იმ წერილთაგან, რომელნიც ამ ქრისტიანს მოუწერია ჩემთვის, — ეს დაგარწმუნებს, რომ მე შენი მეგობარი ვარ. იმ კაცში კი, ვინც კადნიერდება ასე მომწეროს, შენ უტყუარ ღალატს და მტრობას შეიცნობ, და გეცოდინება, როგორი სიკვდილით დასაჯო იგი!“...

ეს ორი წერილი უკეთურმა ხელმწიფემ ლეონ ისავრიელმა თავის ერთ დაახლოებულ პირს გაატანა დამასკოში სარკინოზების მთავართან. როცა ამ უკანასკნელმა წაიკითხა წერილები, უმალ იოანეს მოუწოდა და უჩვენა ის ცრუ წერილი, რომელიც ვითომცდა მას მიეწერა ლეონ მეფისათვის. იოანემ წაიკითხა წერილი, ყურადღებით დააკვირდა და თქვა:

— ამ გრაგნილზე დაწერილი ასოები რამდენადმე ჰგავს ჩემს ხელწერას, მაგრამ მე არ დამიწერია ეს, რადგან არასდროს აზრადაც არ მომსვლია წერილის მიწერა ბერძენი მეფისათვის. არ ეგების, რომ მე მზაკვრობით ვემსახურებოდე ჩემს ბატონს!...

იოანე მიხვდა, რომ ეს ბოროტ მწვალებელთა მზაკვრული საქმე იყო, მაგრამ ვერაფერი გააწყო განრისხებულ სარკინოზთან, რომელმაც ბრძანა მარჯვენა ხელი მოეკვეთათ უდანაშაულო იოანესათვის. იოანე სთხოვდა მთავარს, მცირე ხანს მოეცადა და დრო

მიეცა მისთვის თავისი უდანაშაულობისა და იმ სიძულვილის დასამტკიცებლად, რომლითაც ბოროტი მწვალებელი მეფე იყო გამსჭვალული იოანესადმი, მაგრამ უზომოდ განრისხებულმა სარკინოზმა ყურიც არ დაუგდო მას და უბრძანა მსახურთ დაუყოვნებლივ აღესრულებინათ სასჯელი. და აი, წმიდა იოანე ხელხმრავალ მოედანზე გაიყვანეს და მარჯვენა მოჰკვეთეს, — ის ხელი, რომელიც მართლმადიდებლებს განამტკიცებდა ღმერთის რწმენაში; და ეს ხელი, რომელიც თავისი ნაწერებით უფლის მოძულეთ ამხელდა, ახლა მელნით კი არა, საკუთარი სისხლით იყო დასვრილი! მოკვეთის შემდეგ იოანეს მარჯვენა ქალაქის შუაგულში, ბაზრის მოედანზე გამოჰკიდეს ბოძზე ყველას დასანახად, თვით იოანე კი, ტკივილისა და სისხლის დაკარგვისაგან დაუძლურებული მისსავ სახლში წაიყვანეს. საღამოთი, როცა შეიტყო, სარკინოზთა მთავრის რისხვა დამცხრალაო, ნეტარმა იოანემ თხოვნა შეუთვალა:

— გევედრები, ბატონო ჩემო, უბრძანო დამიბრუნონ ჩემი მოკვეთილი ხელი! ტკივილი სულ უფრო მატულობს და გამოუთქმელად მტანჯავს; სულს ვერ მოვითქვამ მანამდე, სანამ ჩემი მოკვეთილი მარჯვენა ჰაერშია გამოკიდული ქალაქის მოედანზე... დამიბრუნე, რომ მიწაში დავმარხო, რადგან ასე მგონია, თუ ის დაიკრძალება, ტკივილიც შემიმსუბუქდება...

მთავარმა შეუსრულა ეს თხოვნა და ბრძანა საზოგადო ადგილიდან ჩამოეხსნათ იოანეს მოკვეთილი მარჯვენა და მისთვის სახლში მიეტანათ. იოანემ აიღო თავისი ხელი, თავის სამლოცველო ოთახში შეიტანა და ქვე დაემხო ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ხატის წინაშე, რომელიც ყრმა მაცხოვართან ერთადაა გამოსახული; მოკვეთილი მარჯვენა დარჩენილ იდაყვზე მიიდო და ცხარე ცრემლითა და სულთთქმით იწყო ლოცვა.

— დედუფალო ჩვენო, ყოვლადწმიდაო დედაო, რომელმაც შობე ღმერთი ჩემი! — გულის სიღრმიდან შეჰღაღადებდა იგი ღვთისმშობელს. — აი, ჩემი მარჯვენა მოკვეთილია ღვთაებრივ ხატთა დაცვისათვის! შენ უწყი, რამაც განარისხა მეფე ლეონი. მაშ, ისწრაფედა განმიმრთელე მარჯვენა! უზენაესის მარჯვენა, რომელიც შენგან ხორციელ-იქმნა, შენი ლოცვით და მეოხმყოფელობით მრავალ სასწაულთ აღასრულებს. ამიტომ მეც გევედრე-

ბი, რომ ჩემი ხელიც განკურნოს შენი მეოხებით. ჰოი, ყოვლადწმიდაო ღვთისმშობელო! დაე, ამ მარჯვენამ მხოლოდ ის დაწეროს, რის ნებასაც შენ დართავ სადიდებელად შენისა და შენი ძისა, და დაე, მართლმადიდებელი სარწმუნოების განმტკიცებას შეეწიოს იგი თავისი ნაწერებით! შენ ყოველივე ძალგიძს მოიმოქმედო, თუკი ისურვებ, რამეთუ დედა ხარ ღვთისა!...

ამას და კიდევ მრავალს იტყოდა იოანე ცრემლებით, და ამ მხურვალე ლოცვისას მიერულა და ძილში ყოვლადწმიდა ღვთისმშობელი იხილა, რომელიც ხატიდან ნათელი, მოწყალე თვალებით შემოსცქეროდა და ეუბნებოდა:

— ხელი შენი აწ განმრთელებულია! დანარჩენზე ნუ იურვი! გულმოდგინედ იშრომე, როგორც მე აღმითქვი! მალიად მწერლის კალმად აქციე შენი მარჯვენა!

გამოღვიძებულმა იოანემ ხელი მოისინჯა დახედა და სრულიად განმრთელებული იხილა! მხოლოდ მოკვეთის ხაზი ეტყობოდა. იგი უდიდესი სიხარულით აღივსო ღმერთის ამ სასწაულის გამო, რომელიც უფალმა და მაცხოვარმა ყოვლადწმიდა მარადის ქალწულის — თავისი დედის მარიამის მეოხებით აღასრულა მასზე. მაშინ ზე-აღაპყრო ორივე ხელი და მუხლებზე დამხობილმა მადლობა შესწირა ღმერთსა და ღვთისმშობელს. მთელი ღამის განმავლობაში განიხარებდა იოანე თავის სახლეულთან ერთად და ახალ საგალობელს უგალობდა უფალს:

— „მარჯვენე შენი, უფალო, დიდებულ არს. ძალითა შენითა მარჯვენემან შენმან, უფალო, მოსრნა მტერნი“ (გამოსვლ. 15, 6); შენმა მარჯვენამ ჩემი მოკვეთილი მარჯვენა განკურნა, და იგი შენს მტრებსაც შემუსრავს, რომელნიც პატივს არ მიაგებენ შენს პატიოსან და შენი ყოვლადწმიდა დედის ხატებს; შენი ამაღლებული განდიდებისათვის მოსპობს სარწმუნოების მტრებს, რომელნიც წმიდა ხატებს სპობენ!...

როცა იოანე ამგვარად განიხარებდა მთელ თავის სახლეულთან ერთად და სამადლობელ საგალობლებს უძღვნიდა ღმერთს, მეზობლებმაც გაიგონეს ეს და როცა მისი სიხარულის მიზეზიც შეიტყვეს, ძალზე გაოცდნენ. მალე მომხდარის შესახებ სარკინოზთა მთავარმაც გაიგო და მაშინვე თავისთან მოუწოდა ივანეს, ხოლო როცა ის სასახლეში წარუდგა, უბრძანა გამრთელებული ხე-

ლი ეჩვენებინა. მოკვეთის ადგილას, ღვთისმშობლის ნებით, წითელი, თხელი ძაფისებრი ხაზი დარჩენილიყო ნიშნად იმისა, რომ მარჯვენა მართლაც მოკვეთილი იყო. ამის დანახვაზე დიდად გაოცებულმა სარკინოზმა იკითხა:

— რომელმა მკურნალმა ქმნა ეს?! და რა საკურნებელით გაგიმრთელა ასე კარგად მარჯვენა?! ვინ განგიკურნა იგი ასე სწრაფად? ვინ განგიცოცხლა იგი ისე, თითქოს არც ყოფილიყო მოკვეთილი და მომკვდარი?!

იოანემ არ დაუმალა აღსრულებული სასწაული და ყველას გასაგონად დაადასტურა იგი:

— ეს უფალმა ჩემმა, ყოვლისშემძლე მკურნალმა განმიმრთელა მარჯვენა თავისი ყოვლადძლიერობით! ეს ჩემმა ღმერთმა განკურნა ჩემი ჭრილობა და განმიცოცხლა ის ხელი, რომელიც შენი ბრძანებით მომკვეთეს! უფალმა იესო ქრისტემ ქმნა ეს, როცა შეისმინა ჩემი მხურვალე ლოცვა-ვედრება თავისი ყოვლადწმიდა დედის მეშვეობით!

მაშინ განკვირვებულმა მთავარმა შესძახა:

— ვაგლახ მე! ვერ შევიცანი ცილისწამება, უმართლოდ განგსაჯე და უდანაშაულოდ დაგსაჯე, ჰოი, კეთილო კაცო! გევედრები, შეგვინდე, რომ ასე მალიად და უგნურად განგიკითხეთ! მიიღე ჩვენგან უწინდელი წოდება და უწინდელი თანამდებობა, და იყავ ჩვენი პირველი მრჩეველი! ამიერიდან უშენოდ და შენი რჩევის გარეშე არაფერი არ აღსრულდება ჩვენს სახელმწიფოში!

მაგრამ იოანე ფერხთ ჩაუვარდა მთავარს და დიდხანს ევედრებოდა, გამიშვი ისე ვიცხოვრო, როგორც მე მსურს, ნუ შემიშლი ხელს ამიერიდან ჩემს უფალს შევუდგე იმ ბერ-მონაზვნებთან ერთად, რომელთაც უარ-უყვიათ საკუთარი თავი და უფლის უღელი უდვიათ ქედსო...

სირიის განმგებელს არ უნდოდა მისი გაშვება, და იგი ყოველმხრივ ეცადა დაერწმუნებინა იოანე კვლავაც მასთან დარჩენილიყო, მთელი მისი კარის უფროსი და სრულიად სირიის განმკარგულებელი ყოფილიყო. ამის გამო ბატონსა და ქვეშევრდომს შორის ხანგრძლივი ცილობა იყო: ისინი მხურვალედ სთხოვდნენ ერთურთს თავისას და ორივე ცდილობდა თხოვნით ეძლია ერთურთისათვის. ბოლოს, ღვთის განგებით, იოანემ გაჭირვებით მი-

აღწია საწადელს: დიდი ხნის თხოვნის შემდეგ მიიღო მთავრისაგან სასურველი თავისუფლება, ამიერიდან შეეძლო თავის ნებისაებრ მოქცეულიყო.

სახლში დაბრუნებულმა იოანემ მთელი თავისი უზარმაზარი ქონება და მამულები ღარიბ-გლახაკთ დაურიგა, მონები გაანთავისუფლა, თვითონ კი თავის თანა-მოწაფესთან და სულიერ ძმასთან კოსმასთან ერთად იერუსალიმს გაემართა (კოსმა შემდგომში ქალაქ მაიუმის ეპისკოპოსად იქნა დადგენილი და მთელს აღმოსავლეთის მართლმადიდებელ ეკლესიაში ცნობილია როგორც ერთ-ერთი უგამორჩეულესი საგალობელთმწერალი; მის ხსენებას ეკლესია დღესასწაულობს 12 ოქტომბერს). იქ მოილოცა ყველა წმიდა ადგილი, თაყვანი სცა მათ და შემდეგ წმიდა საბა განწმედილის ლავრაში მივიდა, სადაც ვედრება დაუწყო იღუმენს, მიმიღე შენს სავანეში როგორც წარწყმედული ცხოვარი და შენს რჩეულ სამწყსოს შემაერთეო. იღუმენმაც და მთელმა ძმობამაც იცნეს წმიდა იოანე, რადგან იგი სახელგანთქმული იყო თავისი მაღალი სახელმწიფო მდგომარეობის, მრავალი კეთილი საქმისა და დიდი სიბრძნის წყალობით. დიდად განიხარა წინამძღვარმა, რომ ასეთი დიდებული კაცი ესოდენ სიმდაბლედ, სილატაკედ და მორჩილებად მოსულა და აი, ბერად აღკვეცაც სურს. ამიტომ სიყვარულით მიიღო იგი ლავრაში და მაშინვე ერთ-ერთ გამოცდილ ძმას მოუწოდა, რათა მისთვის დაევალებინა იოანეს მოძღვრობა — სულიერ სიბრძნესა და მონაზონურ საგრობაში გამოზრდა. მაგრამ ამ გამოცდილმა ბერმა უარი განაცხადა იოანეს მოძღვრობაზე — მე ვერ შევძლებ იმ კაცის სულიერ წინამძღვრობას, ვინც მრავალთ აღემატება თავისი განსწავლულობითა და სიბრძნითო. მაშინ იღუმენმა სხვა ბერს მოუწოდა, ასევე დიდად გამოცდილს სულიერ ღვაწლში, მაგრამ მანაც არ ისურვა იოანეს მოძღვრობა; იგივე განმეორდა შემდეგაც, წინამძღვრის მიერ მოწოდებული ყველა გამოცდილი ბერი უარს ამბობდა, და თითოეული მათგანი აღიარებდა, უღირსი ვარ ასეთი ბრძენი კაცის მოძღვარი ვიყოო; გარდა ამისა, მათ იოანეს წარჩინებულობაც აბრკოლებდათ. ბოლოს იღუმენმა ზნე-ჩვეულებებით ერთ უბრალო, მაგრამ გონიერ მოხუც ბერს მოუწოდა, და მანაც მიიღო იოანე თავის მორჩილად. მაშინვე თავის სენაკში წარიყვანა, და რაკი სურდა

სათნო ცხოვრების მტკიცე საფუძველი დაედო მასში, უპირველესად ასეთი წესები დაუდგინა: შენი ნებით არასდროს არაფერი არ გააკეთოო; ყოველი შენი საქმე და გულმოდგინე ლოცვა-ვედრება მსხვერპლსავით შესწირე ხოლმე ღმერთსაო; და თუკი ნამდვილად გსურს წარსული ცხოვრების ცოდვებიდან განიწმიდო, გული შეიმუსრე და ცრემლები ღვარე თვალთაგან, რადგან ასეთი მსხვერპლი ყველაზე ძვირფას გუნდრუკზე უფრო ღირებულია ღმერთისთვისო...

ეს წესები ბალავრად უნდა შექნილიყო იოანესთვის იმ საქმეებში, სხეულებრივი შრომით რომ მოიმოქმედება; ხოლო ყოველივე იმისთვის, რაც სულს შეჰფერის, მოძღვარმა შემდეგი წესები დაუდგინა თავის მორჩილს: ამიერიდან არაფერზე საეროზე არ იფიქრო და ამქვეყნიური არაფერი არ განიზრახოო; უჯერო სახეები არც გაივლო გონებაში და ყოველგვარი ამაო მიდრეკილებისაგან თუ უხმარი ამპარტავნებისაგან წმიდად დაიმარხეო იგი; არასდროს არ შეიქო თავი შენი სიბრძნით და ყოველივე იმით, რაც შეგისწავლია, და არც იმას ჰგონებდე, რომ ყველაფრის სრულყოფილად, ბოლომდე შეცნობა ძალგიძსო; არასდროს არ ეძიო რაღაც გამოცხადებათა და დაფარულ საიდუმლოთა წვდომა; ამქვეყნიური ცხოვრების ბოლო წუთამდე არ იფიქრო, რომ შენი გონება მტკიცეა, შეურყეველია და არ შეიძლება შესცოდოს, ანდა შეცთომილებას ეწიოსო; პირიქით, დაე, მარადის უწყოდე, რომ შენი ზრახვები უძლურია და გონებასაც შეუძლია შესცოდოს, შეცდეს, ამიტომ ნუ დაუშვებ იმას, რომ შენი გონება დაიფანტოს და ფიქრი ათას რაიმეს მოედოს, არამედ ეცადე ერთ რაიმეზე — საღმრთოზე იფიქრო განუწყვეტლივ, რათა ამგვარად შენი გონება ღმერთისაგან გაბრწყინდეს, სული განათლდეს და სხეულიც განიწმიდოს ყოველგვარი უწმიდურებისაგანო; დაე, შენი სხეული და სული შენს გონებრივ მისწრაფებებს შეუერთდნენ და სამნივე ერთიანნი იყვნენ სახედ ყოვლადწმიდა სამების ერთობისა, რითაც შენ, ადამიანი, ხორციელი და მშვინვიერი არსება კი აღარ იქნები, არამედ ყოველივეში ამაღლებული სულიერი არსება, შენივ კეთილი ნებელობით ადამიანის ორი მთავარი შემადგენელი ნაწილიდან — სხეულიდან და სულისაგან — მესამე უმთავრეს ნაწილად შეცვლილი — გონებად გარდასახულიო.

აი, ასეთი წესები დაუდგინა სულიერმა მამამ და მოძღვარმა თავის შვილსა და მოწაფეს, და ბოლოს ესეც დასძინა:

— შვილო ჩემო! ამიერიდან არათუ აღარავის მისწერო წერილი, არამედ არც ესაუბრო ვისმე არც ერთ საერო მეცნიერებაზე! არც სხვა რამე დაწერო! მდუმარება დაიმარხე და გონებით იმსჯელე! რამეთუ შენც კარგად უწყი, რომ მხოლოდ ჩვენი ფილოსოფოსები კი არ ქადაგებენ მდუმარების უპირატესობას, არამედ პითაგორემაც უანდერძა თავის მოწაფეებს — ხანგრძლივად მდუმარებდეთო!... და ნუ იფიქრებ, რომ უდროოდ საუბარი ქველი საქმეა! ისმინე დავით მეფისა, რომელიც უფალს შეჰღაღადებს: „დავყრუვდი და დავმდაბლდი და დავდუმენ კეთილთაგან, და სალმობაი ჩემი განმიახლდა"-ო (ფსალმ. 38, 3). და რა სარგებლობა მიიღო მან ამისაგან? — მოუსმინე მასვე: „განხურდა გული ჩემი შორის ჩემსა და ზრახვასა ჩემსა აღატყდეს ცეცხლი" (მუხლი 4), ანუ ცეცხლი ღვთაებრივი სიყვარულისა, რომელიც ამ წმიდა წინასწარმეტყველში ღმერთზე ფიქრით აღეგზნო.

ყველა ეს სწავლა-დარიგება ღრმად აღიბეჭდა იოანეს გულში და დათესა იქ როგორც კეთილი თესლი კეთილ ნიადაგში, სადაც გაღვივდა, ამოიზარდა და ფესვიც ღრმად გაიდგა, რამეთუ იოანე დიდხანს ცხოვრობდა ამ ღმრთივსულიერ მოძღვართან და ყოველთვის ზედმიწევნით ასრულებდა მის ბრძანებებსა და რჩევა-დარიგებებს, ამასთან უდრტვინველად და ყოველგვარი პირმოთნეობის გარეშე ემორჩილებოდა; ფიქრშიც კი არასდროს არ ეწინააღმდეგებოდა თავისი სულიერი მოძღვრის ნებას. გულშიც, ვითარცა სჯულის ფიცარზე, დაიწერა პავლე მოციქულის სიტყვები: მამის ყოველ მცნებას, მოციქულთა სწავლისაებრ, ურისხველად და დაუეჭვებლად აღასრულებდეო (I ტიმ. 2, 8)*. ან კი რა სარგებლობა ექნება მორჩილს, თუკი ხელით საქმეს აღასრულებს, მოძღვრისაგან დაკისრებულს, ბაგით კი დრტვინვას იწყებს მის წინააღმდეგ?! თუკი გარეგნულად ბრძანებას შეასრულებს, ენით

---

* წმ. დიმიტრი როსტოველი პავლეს პერიფრაზს აკეთებს და მცირედ ცვლის ტექსტს, სადაც ნათქვამია: „მნებავს უკუე ლოცვაი მამათაი ყოველსა ადგილსა აღაპყრობად წმიდად ხელთა თვინიერ რისხვისა და გულის-ზრახვისა" (I ტიმოთე 2, 8). (რედ.).

და გონებით კი შეეწინააღმდეგება მას?! განა ასეთი ადამიანი გაზდება როდისმე სრულყოფილი? — არამც და არამც! ამაოდ დაშვრებიან ასეთი ადამიანები და ტყუილად ჰგონებენ, ღვთის სათნოდ ვცხოვრობთო, რამეთუ როცა მორჩილებასთან დრტვინვა და უკმაყოფილება აქვთ შეერთებული, ამით თავიანთი გულის სიღრმეში ბოროტ გველს ატარებენ.

ნეტარი იოანე კი, როგორც ჭეშმარიტი მორჩილი, ყოველ დაკისრებულ საქმეში სრულიად უდრტვინველი იყო.

ერთხელაც მოძღვარმა გადაწყვიტა თავისი მორჩილის თავმდაბლობა გამოეცადა, შეაგროვა ბევრი მომცრო კალათა, რომელთა დაწვნაც მათს ხელსაქმეს შეადგენდა და უთხრა იოანეს:

— შვილო იოანე! გავიგე კალათები დამასკოში უფრო კარგ ფასად იყიდება, ვიდრე ჩვენთან, პალესტინაში. ჩვენ კი, როგორც შენც ხედავ, ბევრი რამ გვაკლია სენაკებში, ყველაზე აუცილებელიც კი. ჰოდა, აიღე კალათები, და საჩქაროდ დამასკოს გაემართე, რათა იქ კარგ ფასად გაჰყიდო! მაგრამ იცოდე, ჩემგან დადგენილ ფასზე ნაკლებად არ გაჰყიდო!

და ისეთი დიდი ფასი დაუწერა, რომელიც ბევრად აღემატებოდა კალათების ნამდვილ ღირებულებას. ჭეშმარიტმა მორჩილმა კი, რომელსაც ფიქრადაც არ მოსვლია შეწინააღმდეგებოდა მოძღვარს, უსიტყვოდ მიიღო დავალება: არც ის უთქვამს მას, რომ ფასი მეტად დიდია; არც ის, რომ გზა გრძელია; ისიც კი არ გაუვლია გულში, რომ მისთვის — მცირე ხნის წინ ესოდენ წარჩინებული დიდებულისთვის, — სირცხვილი იქნებოდა იმ ქალაქში გლახაკივით ჩასვლა, სადაც მას ყველა იცნობს და პატივს სცემს უწინდელი დიდი თანამდებობის გამო; დიახ, არაფერი ამის მსგავსი მას არც უთქვამს და არც გაუფიქრია, რითაც სიკვდილამდე მორჩილ მეუფე ქრისტეს ჰბაძავდა.

— მაკურთხე, მამაო! — უთხრა მოძღვარს, და როცა სულიერი მოძღვრის ლოცვა-კურთხევა მიიღო, უმალ მოიკიდა შეკრული კალათები და დამასკოსაკენ გაემართა (ფეხით უნდა გაევლო დაახლ. 150 კმ.! — რედ.)

მშობლიური ქალაქის მოედნებსა და ქუჩებში დაძონძილი შესამოსელით დადიოდა იოანე და კალათებს ჰყიდდა. ყიდვის მსურველნი ეკითხებოდნენ ფასს, და როცა იგებდნენ, იგინებოდ-

ნენ ან იცინოდნენ, საყვედურობდნენ იოანეს ანდა შეურაცხმყოფელ სიტყვებს ეუბნებოდნენ და სცილდებოდნენ. ნაცნობები ვერ სცნობდნენ იოანეს, რადგან უწინდელი ოქრონაქსოვი ძვირფასი შესამოსელის ნაცვლად, იგი გლახაკივით ფლასებში იყო მოსილი, ხოლო პირისახე მარხვისაგან და მძიმე შრომისაგან განხმობოდა და შესცვლოდა. მაგრამ მათ შორის მაინც აღმოჩნდა ერთი კაცი, უწინ იოანეს მსახურად ნამყოფი, რომელმაც ბოლოს შეიცნო მასში თავისი ყოფილი ბატონი და დიდად განკვირდა მისი ასეთი დაგლახაკებული მდგომარეობის გამო. მას გულით შეეცოდა იოანე, ამოიოხრა, უცნობსავით მიუახლოვდა და ყველა კალათა ერთიანად შეისყიდა მისგან ასეთი მაღალი ფასით, ამასთან კალათები კი არ ესაჭიროებოდა, მხოლოდ ის სურდა თუნდაც მცირეოდენი სიკეთით გადაეხადა იოანესათვის მისი ყველა ძველი ქველის-საქმის სანაცვლოდ, რადგან აწ იგი დიდებისა და სიმდიდრისაგან ესოდენ სიგლახაკემდე და თავის დამდაბლებამდე მისულიყო ღმერთის გულისთვის. იოანემაც აიღო კალათების საფასური და გამარჯვებული დაუბრუნდა თავის მოძღვარს, როგორც მხედარი ბრუნდება ძლევაშემოსილი ომიდან, რადგან თავისი თავმდაბლობითა და მორჩილებით ქვე დაამხო დაუძინებელი მტერი — ეშმაკი, მასთან ერთად კი — ამპარტავნებაც მისი თანმხლები ქვეყნიური წარმავალი დიდებით...

რამოდენიმე ხნის შემდეგ ლავრაში ბერი ვინმე გარდაიცვალა. მისი ღვიძლი ძმა უნუგეშოდ დასტიროდა შესვენებულს, რადგან სხვა აღარავინ დარჩენოდა ახლობელთაგან. იოანე დიდხანს ანუგეშებდა მას, მაგრამ ვერაფრით ვერ დააშოშმინა უსაზღვროდ დამწუხრებული ძმა, რომელიც სთხოვდა იოანეს — თუკი ნუგეში გინდა მცე და შემიმსუბუქო მწუხარება, გარდაცვლილის მოსახსენიებელი რაიმე საგალობელი დამიწერეო. თავიდან იოანე უარობდა, რადგნ შიშობდა მოძღვრის ბრძანება არ დაერღვია, რომელსაც დაწესებული ჰქონდა მისთვის — ჩემს გარეშე არასდროს არაფერი არ მოიმოქმედოო.

მაგრამ დამწუხრებული ძმა სულ ევედრებოდა იოანეს და ეუბნებოდა:

— რატომ არ შეიწყალებ ჩემს სულს და რად არ მომაწვდი თუნდაც სულ მცირედს საკურნებელს ამ დიდს გულისმიერ სნე-

ულებაში?! აბა, შენ რომ სხეულის მკურნალი იყო და რაღაც სხეულებრივი სნეულება მეწიოს, განა უარს მეტყოდი კურნებაზე, განა არაფერს მიშველიდი და უარმყოფდი, თუკი განკურნვას შეგევედრებოდი?! განა სასიკვდილოდ გამწირავდი, თუკი შესაძლებლობა გექნებოდა ჩემი გადარჩენისა?! განა ღმერთს არ მისცემდი მაშინ პასუხს იმისთვის, რომ შეგეძლო შველა და უარი უთხარი სნეულს?!... ახლა კი მე სხეულებრივ სნეულებაზე ბევრად მეტად ვევნები გულისმიერი შეჭირვებისაგან, ხოლო შენგან სულ მცირედ დახმარებას ვითხოვ, შენ კი ამაზეც უარს მეუბნები!... რომ მოვკვდე ამ მწუხარებისა და სევდის მიზეზით, განა უფრო მეტად არ იქნები პასუხისმგებელი ღმერთის წინაშე? თუ შენ მოძღვრის ბრძანებისა გეშინია, ამას ნუ ინაღვლებ — შენს ნაწერს ისე დავმალავ, რომ ის ვერასდროს ვერ შეიტყობს მის შესახებ!...

ბოლოს იოანემ დაუთმო და შემდეგი განსატევებელი ტროპარები დაწერა, რომლებიც დღესამომდე იგალობება ეკლესიაში მიცვალებულთათვის წესის აგების დროს და ამ სიტყვებით იწყება:

„ვამხელ ქვეყნიურ სიტკბოებას"..., „ყოველივე ამაო არს კაცისა"..., „კაცნო, რასა ამაოებთ ყოველნი" და სხვები.

ამის შემდეგ, ერთხელაც, როცა მოძღვარი სადღაც გავიდა სენაკიდან, მარტოდ დარჩენილმა იოანემ ახლადშედგენილი ტროპარების გალობა დაიწყო. მოძღვარი მალევე შემობრუნდა და სენაკთან მოსულს იოანეს გალობა შემოესმა. იგი საჩქაროდ შევიდა სენაკში და რისხვით მიმართა თავის მორჩილს:

— რაო, ასე მალე დაივიწყე შენი აღთქმა?! იმის ნაცვლად, რომ ტიროდე ცოდვათა გამო, განიხარებ და რაღაც სიმღერებს მღერი?!

იოანემ თავისი გალობის მიზეზიც უთხრა მოძღვარს და ისიც განუმარტა, მგლოვიარე ძმის ცრემლებმა მაიძულეს საგალობელთა შედგენაო. იგი მოძღვრის წინაშე ქვე დაემხო და შენდობას სთხოვდა. მაგრამ სალ კლდესავით შეურყეველმა მოძღვარმა უმალვე განაძევა იოანე თავისი სენაკიდან. მაშინ იოანეს ადამის გაძევება გაახსენდა ედემის სამოთხიდან, აღსრულებული დაუმორჩილებლობის გამო, და მწარედ იწყო ტირილი მოძღვრის სენაკის

წინ, როგორც ოდესღაც ადამი ტიროდა სამოთხის წინ. შემდეგ იოანე ლავრის სხვა მამებთან გაემართა, რომელნიც სათნოებებში სრულყოფილებად იყვნენ ცნობილნი დაა შეევედრა მათ, მოდით ჩემს მოძღვართან და სთხოვეთ შემინდოს ურჩობა, კვლავ თავის სენაკში დამაბრუნოსო. მართლაც ისინი ერთად მივიდნენ იოანეს მოძღვართან და შეევედრნენ, შეუნდე შენს მორჩილს დაბრუნე სენაკში და ამიერიდან აღარასოდეს გეურჩებაო. მაგრამ მოძღვარი შეურყეველი იყო თავის გადაწყვეტილებაში. მაშინ ერთ-ერთმა მამამ უთხრა მას:

— ეპიტიმია დაადე შემცოდეს, მაგრამ ნუ მოიკვეთ შენგან!

(ბერძნული სიტყვა ეპიტიმია ნიშნავს — აკრძალვას, სასჯელს, მისაგებელს, და არის ის სასჯელი, საკანონო, რასაც უძველესი დროიდანვე აწესებდა ეკლესია მონანული ცოდვილებისათვის: შეცოდებისათვის მორწმუნეს გარკვეული ხნით ეკრძალებოდა ზიარება, რაც უდიდესი სასჯელია ყოველი ჭეშმარიტი ქრისტიანისათვის. საეკლესიო კანონებით ეპიტიმია ნიშნავს აღმსარებელი მორწმუნის მიერ სულიერი მოძღვრისაგან დაწესებული ამა თუ იმ კეთილმსაახური საქმის ნებაყოფლობით აღსრულებას — ხანგრძლივად ლოცვას, მოწყალების გაღებას, გაძლიერებულ მარხვას, წმიდა ადგილთა მოლოცვას და სხვა — რედ.).

ამაზე მოძღვარი დათანხმდა და თქვა:

— ჰოდა, ასეთ ეპიტიმიას ვუწესებ, თუკი შენდობის მიღება სურს თავისი ურჩობისათვის: დაე, ყველა სენაკის გასასვლელი ადგილები საკუთარი ხელით გაწმინდოს და მთელი ლავრის მყრალი ადგილებიდანაც არაწმიდება გაიტანოს!

მამებს შერცხვათ ამ სიტყვებისა და შეშფოთებულნი გაბრუნდნენ, თან ჰკვირობდნენ იოანეს მოძღვრის ასეთ სისასტიკესა და შეუდრეკლობას. შორიახლოს მათ იოანეც შემოეგებათ, ჩვეულებისამებრ ქედი მოიდრიკა მამების წინაშე და ამბავი იკითხა. მათაც აცნობეს, შენი მოძღვარი სასტიკი და შეუდრეკელიაო, მაგრამ ვერ უთხრეს იმ ეპიტიმიის შესახებ, რომელიც მან მოწაფეს დაუწესა გამოსაცდელად. მაგრამ იოანე დაჟინებით სთხოვდა, მითხარით, რა განმიწესა მოძღვარმაო, და როცა ბოლოს შეიტყო, დიდად განიხარა და ხალისით მიიღო დადგენილი ეპიტიმია. მამებს გაუკვირდათ მისი სიხარული, რადგან ამგვარი საქმე ყველასათ-

ვის სამარცხვინო იყო. იოანემ კი უმალ განიმზადა ხელსაწყოები და ჭურჭელი და გულმოდგინედ დაიწყო მოძღვრის ბრძანების შესრულება; უწმიდურობას ეხებოდა იგი იმ ხელებით, რომლებსაც უწინ სხვადასხვა კეთილსურნელი ზეთებით იზელდა, და სიბილწით ისვრიდა იმ მარჯვენას, რომელიც სასწაულებრივად განუმრთელა ყოვლადწმიდა ღვთისმშობელმა! ჰოი, რა ღრმა და დიდი იყო ამ საკვირველი კაცისა და ჭეშმარიტი მორჩილის თავმდაბლობა! მაშინ, მოწაფის ასეთი გულმოდგინე შრომის დანახვაზე, მის მოძღვარსაც გული აუჩუყდა, მივიდა მასთან, მოეხვია, ეამბორა შუბლზე, მხრებსა და ხელებზე, და თან ასე უთხრა:

— ჰოი, თურმე როგორი ტანჯული აღმიზრდია ქრისტესთვის! აი, ჭეშმარიტი ძე ნეტარი მორჩილებისა!

იოანეს კი შერცხვა თავისი მოძღვრის ამ სიტყვებისა, რადგან თავს უღირსად მიიჩნევდა. იგი ქვე დაემხო მის წინაშე ვითარცა ღმერთის წინაშე და ქედი კი არ აღიმაღლა საქებარი სიტყვების მოსმენაზე, არამედ კიდევ უფრო იმდაბლებდა თავს და ევედრებოდა, შემინდე შეცოდებაო. მოძღვარმა ხელზე მოჰკიდა ხელი და თავის სენაკში შეიყვანა. იოანემაც ისე განიხარა, თითქოს სამოთხეში დაბრუნდაო, და მას შემდეგ უწინდელი თანხმობით ცხოვრობდა მოძღვართან.

რამოდენიმე ხნის შემდეგ სამყაროს დედუფალი, ყოვლადწმიდა და კურთხეული ქალწული ღამისეულ ჩვენებაში გამოეცხადა ამ მოხუც ბერს და უთხრა:

— რისთვის დაახშვე ტკბილი და წყალუხვი წყარო, რომლის წყალიც უდაბნოში კლდიდან გადმოდენილ წყალზე უმჯობესია (რიცხვთა 20, 11), რომლის დალევაც დავით მეფეს სურდა (II მეფეთა 23, 15), და რომელიც სამარიტელ დედაკაცს აღუთქვა უფალმა იესო ქრისტემ (იოანე 4, 14)?! ნუ შეუშლი ამ წყაროს დენას: უხვად წარმოდინდება იგი და მთელს ქვეყნიერებას დაარწყულებს; მწვალებლობათა ზღვებს გადაფარავს და საკვირველ სიტკბოებად გადააქცევს მათს მწარე წყალს! დაე, მწყურვალნი ისწრაფოდნენ ამ წყაროსაკენ და ვისაც უზაკველი ცხოვრების ვერცხლი არა აქვს, დაე, განყიდოს თავისი ვნებიანი მიდრეკილებები და იოანეს სათნოებათა მიბაძვით შეიძინოს მისგან სიწმიდე სარწმუნოების დოგმატებსა და საქმეებში! იგი აიღებს წინასწარ-

მეტყველთა ებანს, დავითის ქნარს და გალობითა ახლითა უგალობებს უფალ ღმერთს, რაშიც აღემატება მოსესაც და მარიამ წინასწარმეტყველის საგალობლებსაც. მასთან შედარებით არაფერია ორფეოსის უსარგებლო სიმღერები, რომელზეც ზღაპრებს მოგვითხრობენ. იოანე სულიერ ზეციურ საგალობელს იგალობებს და ქერუბიმთა გალობას მიჰბაძავს. იერუსალიმის ყველა ეკლესიას იგი თითქოსდა იმ ქალწულებად აქცევს, რომლებიც ბობღნებზე უკრავენ და ღმერთს უგალობებენ, მაუწყებელნი ქრისტეს სიკვდილისა და მკვდრეთით აღდგომისა; იგი დასწერს მართლმადიდებელი სარწმუნოების დოგმატებს და ამხელს მწვალებლურ ცრუსწავლებებს; და იგი დავით მეფესავით იტყვის: „აღმოთქუა გულმან ჩემმან სიტყვაი კეთილი და უთხრნე მე საქმენი ჩემნი მეუფესა; ენაჲ ჩემი საწერელ მწიგნობრისა ხელოვნისა!“... (ფსალმ. 44, 2).

ასე მიმართა ყოვლადწმიდა ღვთისმშობელმა იოანეს მოძღვარს ღამისეულ ჩვენებაში, და მანაც, დილით ძილისაგან აღმდგარმა მოუწოდა მოწაფეს და უთხრა:

— ჰოი, ქრისტესმიერი მორჩილების შვილო! განახვენ შენი ბაგეები, რათა სული მიიზიდო, და რაც გულით მიგიღია, ბაგეებით გამოთქვა! დაე, იმ სიბრძნეს მეტყველებდენ ისინი, რომელიც შენ შეგიძენია ღმერთზე ფიქრში! განაღე შენი ბაგეები არა უბრალო თხრობისათვის, არამედ ჭეშმარიტების სიტყვათათვის; არა მკითხაობისთვის, არამედ ჭეშმარიტების დოგმატებისთვის! ესიტყვე იერუსალიმის გულს, მჭვრეტელს ღმერთისა, ანუ ესიტყვე მშვიდობისმყოფელ ეკლესიას! წარმოთქვი არა ცარიელი სიტყვები, ოდენ ჰაეროვან სივრცეში გახმიანებულნი, არამედ იმგვარნი, რომელნიც სულს წმიდას აღუბეჭდია შენს გულში! აღხედ სინაის მაღალ მთაზე ღვთისმჭვრეტელობისა და საღმრთო საიდუმლოთა გამოცხადებისა, და შენი უდიდესი მორჩილებისა და თავმდაბლობისათვის, რითაც სიბრძნის უაღრეს სიღრმეებს ჩასწვდომიხარ, აწ საეკლესიო სიმაღლეთ ეუფლე და გვიქადაგე მისი მწვერვალიდან ჭეშმარიტი სარწმუნოება! ახარე ღვთის სიტყვა იერუსალიმს! მძლავრად აღიმაღლე ხმა, რამეთუ მრავალი დიდებული რამ მითხრა შენს შესახებ ღვთის დედამ. მე კი, გევედრები, შემინდე ის, რომ, ჩემი უცნობლობით, აღგიკრძალავდი წერასა და ქადაგებას!...

იმ დროიდან მოყოლებული წმიდა იოანემ ღვთაებრივი წიგნების წერა იწყო და ტკბილად ხმოვანი საგალობლების შედგენასაც შეუდგა. მან შეადგინა პარაკლიტონი (რვახმათა), რომლითაც ვითარცა სულიერი ებანით დღესამომდე განახარებს ქრისტეს ეკლესიას. თავისი პირველი წიგნი წმიდა იოანე დამასკელმა შემდეგი სიტყვებით დაიწყო: „შენს ძლევამოსილი მარჯვენას, მშვენიერს ძალითა თვისითა, განვადიდებთ!"...

ხოლო თავისი მარჯვენის სასწაულებრივი განკურნვის გამო წმიდა იოანემ აღტაცებული სიხარულით აღსავსე საგალობელი დაწერა, რომელიც იწყება სიტყვებით: „შენდამი იხარებს, მიმადლებულო, ყოველი დაბადებული"... და დღესამომდე იგალობება ქრისტეს ეკლესიაში.

იმ სახვევს, რომლითაც მისი სასწაულებრივად გამრთელებული მოკვეთილი მარჯვენა იყო შეკრული, იოანე შემდგომში თავზე შეკრულს ატარებდა ღვთისმშობლის ამ დიდი წყალობის მოსახსენებლად.

მთელი თავისი ამქვეყნიური ცხოვრების მანძილზე, — წმიდა იოანე დამასკელმა კი ას წელზე მეტი იცოცხლა! — მას არასდროს არ დაუტოვებია წმიდა საბა განწმედილის ლავრა, თუ არ ჩავთვლით ერთ შემთხვევას, როცა იგი მცირე ხნით გაემგზავრა კონსტანტინოპოლს ადგილობრივ საეკლესიო კრებაზე მონაწილეობის მისაღებად, სადაც ჩვეული სიმტკიცითა და სიბრძნით დაიცვა მართლმადიდებელი სარწმუნოება ხატმბრძოლი მწვალებლობისაგან. სავანეში ცხოვრებისას კი იგი იმ ღვაწლს აღასრულებდა, რომელიც ღმერთისაგან ჰქონდა დაკისრებული: წერდა საეკლესიო საგალობლებს, საღვთისმეტყველო შრომებს, მწვალებელთა წინააღმდეგ მიმართულ ეპისტოლეებსა და აპოლოგიებს. წმიდა იოანეს ზოგიერთი წმიდანის ცხოვრებაც აღუწერია, ლოცვებიც შეუდგენია და ჭეშმარიტი სარწმუნოების დოგმატები და მრავალი საღვთისმეტყველო საიდუმლო განუცხადებია თავის უმთავრეს შრომაში „ცოდნის წყარო". კიდევ ბევრი სხვა, სულისათვის დიდად სარგო ქმნილებაც შეუდგენია, რომლებიდანაც დღემდე საზრდოობენ მართალი მორწმუნენი როგორც სულიერი საზრდოთი და რომლებსაც ხარბად ეწაფებიან, როგორც ტკბილ წყაროს. გარდა ფუნდამენტური შრომის — „ცოდნის წყაროსი", რომელიც

სამი ნაწილისაგან შედგება: „დიალექტიკა“, „მართლმადიდებელი სარწმუნოების ზუსტი გადმოცემა“ და „მწვალებლობათა შესახებ“, წმიდა იოანე დამასკელმა დაწერა შემდეგი საღვთისმეტყველო ქმნილებანი: 1. „საღმრთო პარალელები“ — სარწმუნოებრივ დადგინებათა და კეთილმსახურების შესახებ საღმრთო წერილის გამონათქვამების შეჯერება ეკლესიის წმიდა მამების გამონათქვამებთან; 2. „სახელმძღვანელო“ — უმთავრესი საღვთისმეტყველო გამონათქვამების ახსნა-განმარტება, რომელთა არასწორი გაგება ძველ დროში სხვადასხვა მწვალებლობის აღმოცენებას იწვევდა; 3. „სწორი განსჯისათვის“ — ექვსი მსოფლიო საეკლესიო კრების დადგინებათა ახსნა განმარტებანი (წმ. იოანე დამასკელი ვერ მოესწრო ნიკეის მეშვიდე მსოფლიო საეკლესიო კრებას, რომელმაც დაგმო ხატმბრძოლი მწვალებლობა და დიდი შეფასება მისცა იოანე დამასკელის ღვაწლს ამ ცრუ-სწავლების მხილებაში). 4. „წმიდა სამების შესახებ“, 5. „ადამიანში ღვთის ხატის შესახებ“, 6. „ადამიანის ბუნების შესახებ“ და მრავალი სხვა. ხატმბრძოლი მწვალებლობის წინააღმდეგ დაწერილ შრომათაგან უმთავრესია მისი „სამი აპოლოგია“; გარდა ამისა, წმიდა იოანე დამასკელს დაუწერია შრომები მაჰმადიანთა, ნესტორიან, მონოთელიტ, მანიქეველ მწვალებელთა წინააღმდეგ, აგრეთვე მოკლე კომენტარები წმიდა პავლე მოციქულის ეპისტოლეებისა, ვრცელი მოგონება წმიდა მოწამე არტემისა; ცნობილია მისი ქადაგებებიც უფლის ფერისცვალებაზე, შობაზე, ღვთისმშობლის მიძინებაზე, რვა ბოროტ გულისთქმაზე და მრავალი სხვა. გარდა ამისა მნიშვნელოვანი სამსახური გაუწია წმიდა იოანე დამასკელმა ღვთისმსახურების წესსაც, გადახედა და შეავსო წმიდა საბა განწმედილის მიერ შედგენილი იერუსალიმის ტიბიკონი და შეადგინა თვენი.

წმიდა იოანე დამასკელს ყველა ამ საქმის ღირსეულად აღსრულებისას მხარში ედგა ნეტარი კოსმა, რომელიც მასთან ერთად აღიზრდებოდა ადრეული ყრმობიდანვე. სწორედ კოსმა იყო იოანეს გამამხნევებელი და შემწეც ღვთაებრივ წიგნთა დაწერისას და საეკლესიო საგალობელთა შექმნისას. შემდეგში კოსმა იერუსალიმის პატრიარქმა ქალაქ მაიუმის ეპისკოპოსად დაადგინა; იოანესაც მოუწოდეს წმიდა ქალაქში და მღვდლად აკურთხეს — უფრო მეტი ღირსების მიღება მან თვითონვე არ ისურვა, ამიტომ მა-

ლე დაუბრუნდა თავის სენაკს და მთელი დარჩენილი ცხოვრების განმავლობაში გულმოდგინედ იღვაწა ქრისტეს ეკლესიისთვის და საკუთარი სულის ხსნისათვის. ცხოვრების მიწურულს მან შეკრიბა თავის მიერ დაწერილი ყველა წიგნი, საგალობელი თუ ლოცვა და კიდევ ერთხელ გადახედა მათ, რათა არცერთი უსწორო და გაუგებარი არ დარჩენოდა. აი, ასეთი შრომით გალია თავისი ამქვეყნიური ცხოვრება და სიწმიდესა და სრულყოფილებას მიაღწია საბერ-მონაზვნო ღვაწლში. ღმერთის ეს დიდი სათნომყოფელი ნეტარად აღესრულა 777 წელს ქრისტეს შობიდან, 104 წლისა და მშვიდობით მიაბარა სული უფალ იესო ქრისტეს და მის ყოვლადწმიდა დედას. იგი დაკრძალეს წმიდა საბა განწმედილის ლავრაში, ამ ღირსი მამის გვერდით. ბიზანტიის იმპერატორ ანდრონიკე II პალეოლოგის ზეობის დროს (1282—1318) იოანე დამასკელის წმიდა ნაწილები კონსტანტინეპოლს გადაასვენეს, მისი ნეტარი სული კი ამიერიდან უფლისა და ღვთისმშობლის ხატებს კი არ ეთაყვანებოდა, არამედ უშუალოდ სჭვრეტდა და სჭვრეტს მათს უწმიდეს პირისახეთ ზეციურ დიდებაში და ჩვენთვისაც — ყოველთა მართლმადიდებელ ქრისტიანთათვისაც ილოცავს, რათა ამგვარივე საღმრთო ჭვრეტის ღირსნი შევიქნათ მისი მეოხმყოფელობითა და ქრისტეს მადლით, რომელსა შვენის დიდება და თაყვანისცემა, თანა-მამით და სულიწმიდითურთ საუკუნოდ. ამინ.

# წმიდა ღირსმოწამე სტეფანე ახალი

(+768 წ., ხსენება 28 ნოემბერს)

ღირსი მამა სტეფანე დაიბადა 715 წელს კონსტანტინოპოლში, კეთილმსახურებითა და გლახაკთმოყვარებით გამორჩეულ ქრისტიანთა ოჯახში. სტეფანემდე მის მშობლებს ორი ასული ჰყავდათ და დიდად იურვოდნენ, რომ ღმერთი ძეს არ ანიჭებდათ, რადგან ძალზე სურდათ მემკვიდრე ვაჟიშვილი. ღვთის წყალობის მოსაპოვებლად ისინი ყოველმხრივ შეეწეოდნენ გაჭირვებულებს და მხურვალედ ევედრებოდნენ უფალს, ძე მოგვანიჭეო. განსაკუთრებული გულმოდგინებითა და ცრემლთაღვრით სტეფანეს დედა ანნა გამოირჩეოდა, რაშიც თავის თანამოსახელეს — წინასწარმეტყველ სამოელის დედას ჰბაძავდა, რომელიც დიდხანს ასევე უნაყოფო იყო.

ერთ პარასკევ დღეს, როცა ანნა ვლაქერნის ტაძარში ლოცულობდა, მან ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ხატს მიაპყრო მზერა და ცრემლებით ევედრა ვაჟიშვილის მონიჭებას, ამასთან აღუთქვა, თუკი ჩემი ლოცვა შესმენილ იქნება, ძეს უფალ იესო ქრისტეს შევუძღვნი, შენგან ხორციელ-ქმნილსაო. ასეთი მგზნებარე, ხანგრძლივი ლოცვით დაღლილს იქვე, ტაძარში მიერულა და სიზმრისეულ ჩვენებაში ყოვლადწმიდა ზეციური დედოფალი იხილა, გაბრწყინებული ენით უთქმელი სიმშვენიერით, რომელმაც უთხრა:

— წარვედ მშვიდობით, დედაკაცო! რამეთუ უკვე შეგიძენია მუცლად ძე ვედრებისამებრ შენისა!

ამის თქმაზე ღვთისმშობელი უხილავი შეიქნა. ანნა კი, საღმრთო სახილველით შეძრული, მალე უდიდესი სიხარულით აღივსო და სახლში დაბრუნებულმა მართლაც იგრძნო, რომ დაორსულებულიყო...

იმ ხანებში, კეთილმსახური ბერძენი მეფის ანასტასის ზეობისას კონსტანტინოპოლის პატრიარქად აირჩიეს წმიდა მღვდელმთავარი გერმანე (+740; ხსენება 12 მაისს). ახალი პატრიარქის კურთხევის დღეს დიდძალი ხალხი მოემართებოდა წმიდა სოფიას ტაძარში, რათა ახლადარჩეული მწყემსმთავარი ეხილა. მათ შორის იყო თავის მეუღლესთან ერთად ანნაც, რომელიც უქმი სეირის საცქერლად როდი მოსულიყო ეკლესიაში. როცა ის ლოცულობდა აქ, პატრიარქმა სულ აახლოს ჩაუარა და ანნამ ასე შეჰღაღადა წმიდა მღვდელმთავარს:

— აკურთხე, მამაო, ჩემს მუცლად ჩასახული ძე!

წმიდა გერმანემ შეხედა ღვთისმოშიშ დედაკაცს, სულიერი თვალებით განჭვრიტა მომავალი და უთხრა:

— უფალიმც აკურთხებს მას წმიდა პირველმოწამის ლოცვით!

ამ სიტყვებით მან იწინასწარმეტყველა, რომ ანნასაგან იშვებოდა ძე, რომელსაც პირველმოწამე სტეფანე მთავარდიაკვნის პატივად (+34 წ., ხსენება 27 დეკემბერს) მის სახელს უწოდებდნენ და რომელიც მის მსგავსადვე ეწამებოდა ჭეშმარიტი სარწმუნოებისათვის. პატრიარქის ამ წინასწარმეტყველებას სასწაულებრივი ნიშიც ახლდა თან: მის ბაგეთაგან ამ დროს ცეცხლი გამოდიოდა, რასაც ცხადად ხედავდა ანნა.

განსაზღვრულ დღეთა გასვლის შემდეგ ანნამ მართლაც ძე შვა, რომელსაც წმიდა პატრიარქის წინასწარმეტყველებისამებრ სტეფანე უწოდეს. ეს მოხდა 715 წელს. ჩვილი ყრმა თვით პატრიარქმა მონათლა ვნების კვირაში, დიდ შაბათს.

თავისი განწმედის დღეს ბედნიერმა დედამ ვლაქერნის ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ტაძარში მიიყვანა ყრმა, ზეციური დედოფლის ხატის წინაშე დადგა და ასე მიმართა:

— აჰა, მიიღე, ყოვლადწმიდაო ღვთისმშობელო, ეს ჩემი საყვარელი ძე, რომელიც შენი ლოცვით მომანიჭა უფალმა! მიიღე ის, ვინც ჯერ კიდევ ჩასახვამდე აღგითქვი მოსაძღვნელად შენ და შენს მხოლოდშობილ ძეს! აჰა, შენ გაბარებ, ღმერთის შემდეგ, ჩემს საყვარელ ძეს! ამიერიდან შენ იყავ მისთვის დედა, აღმზრდელი და მზრუნველი!...

ეს და კიდევ ბევრი სხვა რამ შეჰღაღადა იმ დღეს ანნამ ზე-

ციურ დედოფალს, შემდეგ შინ დაბრუნდა და უდიდესი გულმოდგინებით შეუდგა ძის აღზრდას.

იმ ხანებში კეთილმსახური ანასტასისა და თეოდოსის შემდეგ სამეფო ტახტზე ავიდა უკეთური ლეონ III ისავრიელი, რომელიც 716—741 წლებში ზეობდა. ამასობაში სტეფანე იზრდებოდა სხეულით და განმტკიცდებოდა სულით, რადგან გულმოდგინედ შეისწავლიდა საღმრთო წერილს. ღვთის მადლის შეწევნით იგი დიდად წარემატებოდა სიბრძნესა და გონიერებაში, რადგან დღითა და ღამით წმიდა წიგნებს კითხულობდა და საღმრთო სჯულს სწავლობდა; განსაკუთრებით კი წმიდა იოანე ოქროპირის ქმნილებათა კითხვა უყვარდა.

და აი, დადგა დიდი მღელვარების ჟამი ქრისტეს ეკლესიისათვის ხატმბრძოლი მწვალებლობის გამო, რომლის ყველაზე თავგამოდებული მიმდევარი თვით იმპერატორი ლეონ ისავრიელი იყო. ამ მწვალებლობას იგი ებრაელ მოგვთა ზეგავლენით ეზიარა, რაზეც შემდეგი გადმოცემა არსებობს.

რამდენიმე წლით ადრე ლეონის გამეფებამდე ერთ-ერთ არაბიელ მთავართან — იზიფესთან რამდენიმე ლაოდიკიელი (ფინიკია, ანტიოქიის სამხრეთით) ებრაელი მივიდა და ცრუდ უწინასწარმეტყველა მას გრძნეულებათა გამოყენებით — 40 წელიწადი კიდევ იცოცხლებ და მთელს არაბეთზე გაბატონდები, თუკი ბრძანებას გასცემ, რათა შენს საგანმგებლო მხარეში ყველა ქრისტიანული ეკლესიიდან ხატები გარეთ გამოყარონ და მოსპონო. იზიფემ დაუჯერა ებრაელ გრძნეულებს და უბრძანა მხედრებს ცეცხლისთვის მიეცათ პატიოსანი ხატები. მაგრამ ღმერთმა სიკვდილით მოსწყლა იგი ისე, რომ მას ერთი წელიწადიც არ უცოცხლია მას შემდეგ. მის ძეს, რომელიც მამის სანაცვლოდ გაბატონდა იმ მხარეში, სურდა სიკვდილით დაესაჯა ის ებრაელები, როგორც ჯადოქრები და ცრუ-წინასწარმეტყველები, მაგრამ ამ უკანასკნელთ გაქცევით უშველეს თავს და არაბეთის ნახევარკუნძულიდან ისავრიაში გადავიდნენ, მცირე აზიის სამხრეთით (დღევანდელი თურქეთის ტერიტორია — რედ.).

ერთხელაც ისინი წყაროსთანისვენებდნენ იქ, და აი, მათკენ მომავალი ჭაბუკი დაინახეს, ახოვანი და მეტად კეთილსაამო შესახედავი, რომელმაც ამავე წყაროსთან მოსვენება ისურვა. მოგვე-

ბი გამოესაუბრნენ მას, შეიტყვეს, რომ ლეონი ერქვა, და უწინასწარმეტყველეს, ბიზანტიის ხელმწიფე შეიქნებიო. ლეონმა არ დაუჯერა მათ, რადგან მდაბიო წარმოშობისა იყო და თან ღარიბი ოჯახიდან, ისე, რომ ძლივს მოიპოვებდა არსობის პურს რაღაც მარტივი ხელსაქმით. მაგრამ ებრაელი მოგვები დაჟინებით უმეორებდნენ მას თავიანთ წინასწარმეტყველებას — უსათუოდ აღზევდები სამეფო ტახტზე, თუკი ახლა შემოგვფიცავ ჩვენ, რომ როცა ხელმწიფე გახდები, შეასრულებ იმას, რასაც ჩვენ გთხოვთ მაშინო. მართლაც, ლეონ ისავრიელმა შეჰფიცა მათ მახლობლად მდებარე წმიდა თეოდორეს ეკლესიაში ნამდვილად შევასრულებ თქვენს თხოვნას, თუკი ბიზანტიის იმპერატორი გავხდებიო. ამის შემდეგ ისინი თავ-თავის გზას დაადგნენ.

მალე ჭაბუკი ლეონი მხედართა რაზმში ჩარიცხა სესინიოს პატრიკიოსმა, და აქ ახოვანი მეომარი მალე დაწინაურდა — სპათაროსი, მეფის პირადი მცველი და საჭურველთ მტვირთველი შეიქნა. შემდეგ იმპერატორმა ანასტასი მეორემ მას პატრიკიოსის მაღალი წოდება მიანიჭა და მცირე აზიის ერთ-ერთი მხარის განმგებლადაც დანიშნა. ანასტასის გარდაცვალების შემდეგ მეფედ თეოდოსი აღაზევეს, მაგრამ ლეონმა არ აღიარა იგი და აუჯანყდა. ღვთის დაშვებით მან მოახერხა თეოდოსის დამხობა და თვითონ ჩაიგდო ხელში სამეფო ტახტი. თავიდან იგი კეთილმსახური და მართლმადიდებელი ხელმწიფე იყო, მაგრამ შემდეგ უკეთურებად მიიქცა. ეს კი იმის გამო მოხდა, რომ მალე მოადგნენ ზემოხსენებული გრძნეული ებრაელები და ძველი ფიცი და დაპირება შეახსენეს — აი, აწ დადგა მისი შესრულების ჟამიო.

ხელმწიფემ ჰკითხა მათ:

— აბა, მითხარით, რას ითხოვთ ჩემგან?

ებრაელ მოგვებს კი, რომელნიც ქრისტესა და ჭეშმარიტი სარწმუნოების მტრები იყვნენ, არ მოუთხოვიათ მისგან არც ოქრო-ვერცხლი და არც სხვა რამ საბოძვარი, არამედ დაჟინებით მოსთხოვეს — ეკლესიებიდან განყარე და მოსპე ხატებიო.

— მეფეო! — ეუბნებოდნენ ისინი. — თუ შენ ამას იქმ, ღმერთი მრავალი წლით შეგინარჩუნებს მეფობას! თუ არა და — მალე დაჰკარგავ სამეფოსაც და სიცოცხლესაც მოაკლდები!

რაკი კარგად ახსოვდა ებრაელი მოგვების პირველი წინას-

წარმეტყველება, რომელიც რაღაც მანქანებით მართლაც აღსრულდა, ლეონს ეშინოდა, ესეც არ გამართლდეს და ყველაფერი არ დავკარგოო. ამიტომ ვერ გაბედა უარის თქმა და გამოსცა ბრძანება, რომლის თანახმადაც წმიდა ხატები უნდა გამოეყარათ ეკლესიებიდან თუ სახლებიდან და ფეხით გაეთელათ; ამასთან ხატებს ეს უკეთური ხელმწიფე კერპებს უწოდებდა, ხოლო მათს თაყვანისმცემლებს — კერპთთაყვანისმცემლებს, როგორც ეს ებრაელმა მოგვებმა ასწავლეს.

და აი მაშინ დიდი არეულობანი დაატყდა თავს ქრისტეს ეკლესიას: ერთნი დაემორჩილნენ მეფის ბრძანებას, გარეთ ჰყრიდნენ წმიდა ხატებს და ფეხით თელავდნენ, სხვები კი ეწინააღმდეგებოდნენ და მრავალ სატანჯველთაც დაითმენდნენ ხატების თაყვანისცემისათვის. კონსტანტინოპოლის პატრიარქიც — წმიდა გერმანეც არ ეზიარა ხელმწიფის უკეთურებას და ქმედითად ეწინააღმდეგებოდა მის ბოროტ ბრძანებას. ამისთვის ლეონმა უპატიოდ განაძევა იგი პატრიარქობიდან, მის ადგილზე კი თავისი თანამოაზრე ვინმე ანასტასი მწვალებელი დაადგინა. ეს მოხდა 730 წელს. მაშინ მრავალმა ეპისკოპოსმა და სამღვდელო მოდასემ სხვადასხვა სატანჯველნი დაითმინეს ჭეშმარიტი სარწმუნოებისათვის, იმისთვის, რომ კვლავაც ჯეროვან პატივს მიაგებდნენ და ეთაყვანებოდნენ წმიდა ხატებს.

კონსტანტინოპოლში, წმიდა სოფიის ტაძართან ახლოს ერთი ვეება სახლი იდგა, მოქალაქეთაგან „ცნობისწადილის სამოთხედ“ წოდებული. მასში ძველი დროიდან შეეკრიბათ უამრავი წიგნი, დაახლოებით სამასი ათასის ოდენობით. ამ წიგნების გულისთვის აქ ყოველთვის იმყოფებოდა ბევრი განათლებული და ბრძენი კაცი, რომელთა გადაბირებაც თავის უკეთურ მწვალებლობაში არაერთგზის უცდია მეფეს, მაგრამ მისი მცდელობა ყოველთვის უნაყოფო იყო. მაშინ მან ბრძანა ხმელი შეშა შემოეწყოთ გარშემო ამ სახლისთვის და ცეცხლი წაეკიდებინათ, და მართლაც ასე დასწვა იგი წიგნებიანად და ბრძენკაცებიანად. ახლადდანიშნულმა მწვალებელმა პატრიარქმა კი, მეფისთვის რომ ეამებინა, უბრძანა მსახურთ ამ სახლის სპილენძის კარიბჭიდან ჩამოეხსნათ და ქვე დაემხოთ მაცხოვრის წმიდა ხატი.

პატრიარქის ბრძანების შესასრულებლად ერთ-ერთმა მხედა-

რმა კიბე მიადგა კარიბჭეს და მასზე ასვლა იწყო, რათა ხატი ძირს გადმოეგდო. მაგრამ იქ მყოფმა კეთილმსახურმა დედაკაცებმა, აღნთებულებმა საღმრთო მოშურნეობით, კიბე გამოაცალეს მხედარს და ქვევით ჩამოაგდეს — რის შემდეგაც იგი გარდაიცვალა. დედაკაცებმა საჩქაროდ ეკლესიას მიაშურეს, სადაც იმ დროს მწვალებელი პატრიარქი იდგა წმიდა ადგილას, ვითარცა „საძაგელი მოოხრებისაჲ" (დანიელი 9, 27), დამკვიდრებული ღვთის სახლში წმიდა პატრიარქ გერმანეს შემდეგ. პატრიარქის დანახვაზე დედაკაცებმა ხმამაღლა იწყეს მისი მხილება — უწოდებდნენ წმიდა დოგმატების შემრყვნელს, ცხოვართა დამტაცებელ მგელს; შენ ქრისტეს სამწყსოს ჭეშმარიტი მწყემსი კი არა, მოსყიდული, დაქირავებული მტერი ხარო, და ბოლოს ქვების სროლაც დაუწყეს. შეშინებული პატრიარქი მაშინვე მეფესთან გაეშურა და აუწყა, თუ რა შეურაცხყოფა მიაყენეს დედაკაცებმა. განრისხებულმა ლეონმა უმალ მახვილებ გაშიშვლებული მხედრები გაგზავნა იქ პატრიარქის შეურაცხმყოფელი დედაკაცების დასასჯელად, და მართლაც ყველანი ერთიანად აკუწეს კეთილმსახური მოშურნეობის გამომჟღავნებისათვის. იმ დღეებში დიდი განსაცდელი დაატყდა თავს მართლმადიდებლებს. ბევრი მათგანი საპყრობილეში ჩაყარეს და ბორკილებ და ხუნდებ-დადებულებს ამყოფებდნენ; სხვები უმოწყალოდ სტანჯეს და დახოცეს; ამის გამო ზოგიერთი მორწმუნე სტოვებდა თავის სახლს, სოფელსა თუ მამულს და უდაბურ ადგილებს აფარებდა თავს...

დედის მუცლიდანვე ნეტარი სტეფანეს მშობლებსაც უნდოდათ გაჰქცეოდნენ მართლმადიდებელთა წინააღმდეგ დაწყებულ სასტიკ დევნულებას, რათა უბიწოდ დაეცვათ თავიანთი კეთილმსახურება. ისინი მხოლოდ იმას ელოდებოდნენ, რომ მათი ძე წამოზრდილიყო და ყოვლადწმიდა ღვთისმშობლისადმი მიცემული აღთქმისაებრ ღმერთისათვის მიეძღვნათ იგი სამსახურებლად — ბერად აღეკვეცათ. მაგრამ მათ არ სურდათ არც ერთ ბიზანტიის მონასტერში მიეცათ იგი, რადგან ისინი უკვე სავსე იყო მწვალებელთა დევნულებას გამორიდებული ლტოლვილებით. ამიტომ მათ ამჯობინეს ავქსენტის მთაზე, ბითვინიაში მდებარე მონასტერში მიეძღვნათ სტეფანე ღმერთისათვის. პირველი აქ სწორედ ღირსი მამა — ავქსენტი დასახლებულიყო განმხოლოებული ცხოვრე-

ბის ძიებისას; ეს ადგილი უდაბური იყო, მოცილებული ყოველგვარ საერო მღელვარებას. იმ დროს კი იქ მოსაგრეობდა ღირსი იოანე, რომელთანაც მიიყვანეს კიდეც სტეფანეს მშობლებმა თავიანთი 15 წლის ძე, სთხოვეს — ანგელოსებრი ხატი შესძინე, ანუ ბერად აღკვეცე და ღმერთისადმი მსახურება ასწავლეო. მოხუცმა მოძღვარმა შეხედა სტეფანეს და თავისი წინათმხედველი თვალებით ღვთის დიდი მადლი განჭვრიტა მასში.

— ჭეშმარიტად ღმერთის სული მკვიდრობს ამ ჭაბუკში! — თქვა მან და სიყვარულით შეიწყნარა სტეფანე: ბერად აღკვეცა და განმხოლოებული ცხოვრების ღვაწლში დამოძღვრიდა.

ბერად აღკვეცილი ჭაბუკი სტეფანე ანგელოსებრ ცხოვრობდა და იმთავითვე სრულყოფილი მონაზონი იყო. იგი მარადის ილოცვიდა, იმარხვიდა, იყო მშვიდი ზნისა, გულით მორჩილი, სულით ლმობიერი, სულ მდუმარებდა, უბიწოდ იმარხავდა სხეულს და მთელი თავისი ცხოვრებით მაგალითს წარმოადგენდა ჭეშმარიტი სიგლახაკისა და მეუდაბნოე უპოვარებისა. უდრტვინველად ეწეოდა იგი სამონაზვნო მორჩილების უღელს და გულმოდგინედ აღასრულებდა ყველაფერს, რასაც კი ავალებდნენ; ყველა საქმეში დიდი შრომისმოყვარეობით გამოირჩეოდა. სასმელი წყალი ძალზე შორს იყო მათი მღვიმიდან და წმიდა სტეფანეს ყოველდღე მოჰქონდა საჭირო რაოდენობის წყალი — შორ გზას დაადგებოდა ხოლმე და შემდეგ ძლივ-ძლივს ამოდიოდა წყლით დატვირთული თავისი ადგილსამყოფლის მთაზე. და არამხოლოდ წყალს, სხვა ყოველივესაც, არსებობისთვის აუცილებელს, იგი შორი ადგილებიდან ეზიდებოდა და მძიმე შრომით თანგავდა სხეულს, ამასთან ნეტარი სტეფანე არასდროს არ დაიჩივლებდა ღვაწლთა სიმძიმის გამო, არასდროს არ გამოთქვამდა უკმაყოფილებას და მორჩილებასთან ერთად წრფელ სიყვარულსაც უმჟღავნებდა თავის სულიერ მოძღვარს. და განა ვისმე შეეძლება სრულად გადმოსცეს მისი ყველა ის სათნოება, ღვაწლი და შრომა, რომელთა მეშვეობითაც სტეფანე თავს განიწვრთნიდა სიჭაბუკიდანვე?!

მისი მოძღვარი — ღირსი იოანე, ხედავდა რა თავისი მოწაფის ასეთ გულმოდგინებას საბერ-მონაზვნო ღვაწლში, მეტად განიხარებდა სულით, და როგორც ქარი აღაგზნებს დანთებულ ცეცხლს, იგიც თავისი ღმრთივსულიერი სიტყვებითა და დამოძღვრით კი-

უფრო დიდი ღვაწლის სურვილს აღაგზნებდა ნეტარი სტეფანეს გულში სადიდებელად უფლისა, რათა უაღრესი სიყვარულით აღევსო იგი ქრისტესადმი და ღვთის მოშიშებით შეემოსა. ამასთანავე იოანე თვითონაც სათნოებებში სრულყოფილი კაცი იყო, აღსავსე ღვთის მადლითა და დაჯილდოებული ღმერთისაგან წინასწარმეტყველური ხედვის ნიჭით...

ერთხელ ნეტარმა სტეფანემ, რაღაც მორჩილების აღსრულების შემდგომ თავის მოძღვართან დაბრუნებულმა, დაინახა, რომ იოანეს მღვიმის სარკმელზე მიუყრდნია თავი და მწარედ ტირის. სტეფანე შეჩერდა და ლოდინი დაიწყო, როდის მომიბრუნდება მოძღვარი ჩვეული ლოცვა-კურთხევისათვისო. დიდხანს იდგა იგი მდუმარედ და უკვირდა მოხუცი ბერის ასეთი გულამოსკვნითი ტირილი, მაგრამ ვერ უბედავდა მწუხარების მიზეზი ეკითხა. თუმცა მოძღვარმა თვით გაუმხილა მოწაფეს ამის მიზეზი:

— საყვარელო შვილო! ჩემი მწუხარების მიზეზი შენა ხარ, სწორედ შენი გულისთვის ვტირი ასე მწარედ! რამეთუ უფალმა გამიმხილა მე მომავალი და მაუწყა, რომ ადგილი ესე შენი წყალობით აყვავდება და განიდიდება, მაგრამ მერმე ხატმბრძოლები მოაოხრებენ და გაატიალებენო აქაურობას!...

ამის გაგონებაზე ნეტარმა სტეფანემ მძიმედ ამოიოხრა და უთხრა მოძღვარს:

— მარქვი, წმიდაო მამაო, ყოველივე ის, რაც შენ ჩემს გამო გაგიმხილა უფალმა: რა ბედი მეწევა? ხომ არ წარვწყმდები მე, წახდენილი და ჩათრეული ხატმბრძოლთა მწვალებლურ სწავლებაში?

— არა, შვილო ჩემო! — მიუგო ღირსმა იოანემ. — არასდროს არ გეწევა შენ ასეთი რამ! ნუ იყოფინ! მაგრამ მე მხოლოდ წმიდა მოციქულის სიტყვებით წინასწარ გაფრთხილებ: „ეკრძალებოდეთ უკუე, ვითარ-ძი განკრძალულად ხვალთ!“-ო (ეფეს. 5, 15), რამეთუ წერილ არს: „რომელმან დაითმინოს სრულად, იგი ცხოვნდეს“ (მათე 24, 13).

და კიდევ ბევრი სხვა რამ უთხრა სტეფანეს მისი მომავალი ბედის შესახებ, რაც უფლისაგან შეეტყო...

ამასობაში გარდაიცვალა სტეფანეს მშობელი მამა. ეს რომ გაიგო, სტეფანემ ლოცვა-კურთხევა სთხოვა თავის სულიერ მა-

მას, ბიზანტიას გაემართა და ჯეროვანი პატივის მიგებით დაკრძალა თავისი ხორციელი მამა; შემდეგ მემკვიდრეობად მიღებული მამულები გაყიდა და მთელი ქონება ღარიბ-ღლახაკთ დაურიგა. მან კეთილგონიერად განაგო ყველა ქვეყნიური საქმე, წაიყვანა თავისი დედა და და (მეორე და უკვე მონაზვნად აღკვეცილიყო ბიზანტიის ერთ-ერთ დედათა მონასტერში), და ზემოხსენებული ღირსი ავქსენტის მიერ დაარსებულ დედათა სავანეში — „ტრიქინარიაში" — მონაზვნებად აღკვეცა. ეს სახელწოდება (რაც ბერძნულად „ფლასებისას" ნიშნავს) მონასტერმა მიიღო თავისი ძნელად მისავალობის გამოც და სამონაზვნო ცხოვრების სიმძიმის მიზეზითაც, რამეთუ მისი ტიბიკონი განსაკუთრებული სიმკაცრით გამოირჩეოდა და მისი მკვიდრი დედანიც ვალდებულნი იყვნენ დაძონძილი შესამოსელით — ფლასებით ყოფილიყვნენ მარადის. სტეფანემ აქ დასტოვა თავისი ახლობლები, თვითონ კი მოძღვართან დაბრუნდა და ჩვეულ საბერ-მონაზვნო ღვაწლთ შეუდგა.

რამოდენიმე ხნის შემდეგ ნეტარი სტეფანეს სულიერი მამა და მოძღვარი — ღირსი იოანე მშვიდობით ჩაბარდა უფალს. სტეფანემ დაიტირა იგი და მახლობლად მოსაგრე მეუდაბნოე ბერებს აუწყა იოანეს გარდაცვალება. ყველანი შეიკრიბნენ შესვენებულის სხეულთან და ცრემლითა და ჯეროვანი გალობით მიაბარეს მიწას. სტეფანე ამ დროს 30 წლისა იყო, მან მარტომ იწყო მოსაგრეობა მღვიმეში, რომელიც მემკვიდრეობად მიიღო თავისი მოძღვრისაგან და იმ ღირსი მამებისაგან, რომელთაც მანამდე უღვაწიათ მასში სულის ხსნისათვის, მღვიმესთან ერთად კი მათი სრულყოფილი, სათნოებებით აღსავსე ცხოვრებაც დაიმკვიდრა. ამიტომ მისი სახელი მალე განითქვა იმ არემარეში და სტეფანესთან სხვადასხვა მხრიდან იწყეს მოსვლა მეუდაბნოე ბერებმა, რომელთაც მასთან ერთად ცხოვრება სურდათ მისი სულიერი წინამძღვრობით. მათ შორის იყვნენ ღირსი მამები — მარინი, იოანე, ქრისტეფორე, ზაქარია და, ბოლოს, ორი უკეთური კაცი — სერგი და სტეფანე, რომლებზეც ქვემორე ვიტყვით. კიდევ სხვა ექვსი ბერიც მოვიდა ღირს სტეფანესთან, და ამგვარად წარმოიქმნა მონასტერი, რომლის მკვიდრი ძმებიც მღვიძარედ ეძლეოდნენ სამონაზვნო ღვაწლთ წმიდა სტეფანეს წინამძღვრობით. საზრდოს თავიანთი შრომითა და ოფლით მოიპოვებდნენ; წმიდა სტეფანე წიგნთა და-

ხელოვნებული გადამწერი იყო, ბევრ თავის მიერ გადაწერილ საღმრთო წიგნს განყიდდა და ამით გამოკვებავდა ძმებსაც და საკუთარ თავსაც. და ღმერთმაც, რომელიც უდაბნოში ასაზრდოებდა ისრაელ ერს, აქაც ყოველივე აუცილებელი მოანიჭა ამ თავის მონებს, ისე, რომ მათზე აღსრულდა სახარების სიტყვები: „...ეძიებდით პირველად სასუფეველსა ღმრთისასა და სიმართლესა მისსა, და ესე ყოველი შეგეძინოს თქვენ“ (მათე 6, 33).

როცა მოწაფენი მომრავლდნენ სტეფანეს გარშემო, დაინახა მან, რომ ის მდუმარება და განმხოლოება, რასაც ასე მიესწრაფვოდა, დარღვეულია. ამიტომ მოუწოდა ზემოხსენებულ მარინს, კეთილი ზნის კაცს, მონასტრის წინამძღვრობა ჩააბარა, თვითონ კი სხვა ადგილას განმარტოვდა იმავე მთაზე და მომცრო სენაკი აიგო, რომელშიც განდეგილ ცხოვრებას შეუდგა. ამ დროს იგი 42 წლისა იყო. ამ სენაკს სულ არ ჰქონდა სახურავი. აქ იგი განუწყვეტლივ ესაუბრებოდა ღმერთს მგზნებარე ლოცვა-ვედრებაში და გარკვეული ხნის მანძილზე სრულიად მარტო ჰგიებდა. მაგრამ თავისი მოსაგრეობის ახალ ადგილზეც მასთან კვლავ იწყეს მოსვლა სულიერი სარგებლობის მაძიებელმა ადამიანებმა, რომელნიც სწორედ წმიდა სტეფანესაგან მოელოდნენ დახმარებას. როგორც მთაზე დაშენებული ქალაქი ვერ იქნება დაფარული ადამიანებისაგან, ანდა როგორც კეთილსურნელი სანელებლებისა და ნელ საცხებლების მატარებელი კაცი ვერ დარჩება შეუმჩნეველი, ასევე სათნოებებით აღსავსე ადამიანსაც, ამაღლებულს სრულყოფილების მწვერვალზე და ქველი საქმეებით კეთილსურნელების მფრქვეველს, არ ძალუძს მიეფაროს ადამიანთა თვალს. ასე იყო ნეტარი სტეფანეს თავსაც. დიდება მისი მოსაგრე ცხოვრების შესახებ შორს განითქვა, და როგორც ფუტკრები მიფრინავენ თაფლისკენ, ასევე ღირს მამასთანაც იწყეს ყოველის მხრიდან თავმოყრა ცხოვნების მეძიებელმა ადამიანებმა, რომელთაც სურდათ მისი ღვთივსულიერი სიტყვითა და სათნო ცხოვრებით დამოძღვრილიყვნენ. მოსულთა შორის კეთილმსახური დედანიც იყვნენ. ერთი მათგანი — კეთილშობილი ქვრივი ქალი ანნა განსაკუთრებული აღნიშვნის ღირსია. იგი სრულიად ახალგაზრდა დაქვრივდა ისე, რომ შვილები არ შესძენია, გაყიდა მამულები და მთელი ქონება ღარიბ-ღლახაკთ დაურიგა, შემდეგ ღირს სტეფანესთან მოვიდა, რომელმაც მონაზვნად

აჰკვეცა იგი და ტრიქინარიის დედათა მონასტერში წარგზავნა...
იმ ხანებში გარდაიცვალა ხატმბრძოლი იმპერატორი ლეონ ისავრიელი და მის ნაცვლად ტახტზე აღზევდა მისი ძე კონსტანტინე კოპრონიმოსი, რომელმაც უკეთურებაში თავის მწვალებელ მამას გადაამეტა და კიდევ უფრო მეტის განძვინებით აღდგა ქრისტეს ეკლესიის სამტროდ: იგი ტაძრებიდან გარეთ ჰყრიდა წმიდა ხატებს და აწვევინებდა. მისი უკეთურების მამხილებლებად ბევრი სახელოვანი და ბრძენი მამა წარმოსდგა ბერ-მონაზონთა წოდებიდან, რომელთაც ცხადად დაამტკიცეს ხელმწიფის უმართლობა და გამოააშკარავეს მისი მწვალებლობა. ამიტომ კოპრონიმოსი შეუკავებელი გაბოროტებით აღივსო ბერ-მონაზონთა წინააღმდეგ, სასტიკი დევნა უყო მათ და ყოველმხრივაც აძაგებდა. საბერ-მონაზვნო ცხოვრების სახეს იგი წყვდიადის შესამოსლად ხმობდა, თვით ბერებს კი კერპთთაყვანისმცემლებს უწოდებდა იმის გამო, რომ ისინი დიდი საღმრთო მოშურნეობით იცავდნენ წმიდა ხატებს და ჯეროვანი პატივით ეთაყვანებოდნენ. ამასთან, ამ უსჯულო მეფემ უგნურ ადამიანთა უდიდესი სიმრავლე შემოიკრიბა, რომელნიც მის ბრძანებებს ისმენდნენ და აღასრულებდნენ და აიძულა შეეფიცათ მისთვის, რომ არ ეთაყვანებოდნენ ხატებს და კერპებად აღიარებდნენ მათ; რომ არანაირი ურთიერთობა აღარ ექნებოდათ ბერ მონაზვნებთან და არც ყოვლადწმიდა ზიარების ნაწილთ მიიღებდნენ მათი ხელიდან; რომ ყოველი, ვინც კი შემთხვევით შეეყრებოდა რომელიმე ბერს, ქვებს დაუშენდა მას და გონებადაბნელებულს, წყვდიადის ძეს და კერპთთაყვანისმცემელს უწოდებდა.
ამავე დღეებში მოკვდა კონსტანტინოპოლის უკეთური პატრიარქი ანასტასი, რომელიც ლევ ისავრიელმა აიყვანა საპირველმღვდელმთავრო ტახტზე წმიდა გერმანეს გაძევების შემდეგ. მის ნაცვლად კოპრონიმოსმა თავისი თანამოსახელე და თანამოაზრე, მწვალებელი კონსტანტინე დაადგინა პატრიარქად. ეს მან ოდენ თავისი ხელმწიფებრივი ძალაუფლებით მოიმოქმედა, კრებაზე აურჩევლად: თვითონვე აიყვანა ამბიონზე, თვითონვე შემოსა სამღვდელმთავრო ომფორით და ყველა იქ მყოფის გასაგონად განაცხადა — აი, ეს კაცია ღირსი პატრიარქად წოდებისაო. ამის შემდეგ მეფემ და ახალმა პატრიარქმა, ერთურთთან მოთათბირების

შედეგად, ყველა ქალაქში დაგზავნეს სიგელები და ყველა ეპისკოპოსს მოუწოდეს კონსტანტინოპოლში საეკლესიო კრებაზე, რათა დაეგმოთ და საბოლოოდ მოესპოთ ხატების თაყვანისცემა. და მართლაც, უდიდესი უსჯულოებანი აღესრულებოდა მაშინ სამეფო ქალაქში, თვით იმ წმიდა ჭურჭელსაც კი ფეხით სთელავდნენ, რომლებშიც და რომლებითაც საღმრთო საიდუმლონი აღესრულებოდა, და ამას იქმდნენ იმის გამო, რომ მათზე საღმრთო გამოსახულებები იყო გამოხატული. წმიდა ხატებს კი ყველანაირად სპობდნენ — ერთთ ჭაობში სძირავდნენ, სხვებს ზღვაში ჰყრიდნენ, მესამეთ სწვავდნენ, ხოლო დანარჩენთ ცულებით ჩეხავდნენ და აქუცმაცებდნენ. იმ ხატებს კი, ეკლესიების კედლებზე რომ იყო გამოსახული, ან რკინით ფხეკდნენ, ანდა საღებავით ფარავდნენ. უსჯულო მწვალებლებმა არც ვლაქერნის ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის უმშვენიერესი ეკლესია არ დაინდეს, რომელიც მდიდრულად იყო შემკული უფლის ამქვეყნიური ცხოვრების ყველა მოვლენის ამსახველი გამოსახულებებით — დაწყებული მისი ხორციელ-ქმნით და დამთავრებული ბრწყინვალე მკვდრეთით აღდგომით. ამ ეკლესიაშიც უსჯულო მეფის ბრძანებით ყველა ხატი და სხვა საღმრთო გამოსახულება მოსპეს, ოქრო-ვერცხლითა და პატიოსანი თვლებით შემკულნი; ამით მან განძარცვა ეკლესია, განაშიშვლა, თითქოს დედოფალს ძოწი განძარცვაო; ამის სანაცვლოდ ხეების, მხეცებისა და ფრინველების გამოსახულებები დაახატვინა კედლებზე. და მაშინ აღსრულდა წმიდა დავით მეფის სიტყვები: „ღმერთო, შევიდეს წარმართნი სამკვიდრებელსა შენსა და შეაგინეს ტაძარი წმიდაი შენი; დადგეს იერუსალიმი ვითარცა ხილის საცავი; დაასხეს მძორები მონათა შენთაი საჭმლად მფრინველთა ცისათა და ხორცნი წმიდათა შენთანი — მხეცთა ქვეყანისათა“ (ფსალმ. 78, 1—2); რამეთუ მაშინ წმიდანთა ნაწილებსაც ეკლესიებიდან გარე განაგდებდნენ ხატთმბრძოლები და ან წვავდნენ, ანდა ზღვაში ჰყრიდნენ, ზოგჯერ კი ქალაქგარეთ მიჰქონდათ და უფსკრულებსა თუ ჭაობებში ჰყრიდნენ. იმათ კი, ვინც მხნედ იდგა წმიდა ხატებისა და წმიდა ნაწილების დამცველად, უკეთური მწვალებლები უმოწყალოდ სტანჯავდნენ და სასტიკ სიკვდილსაც სწევდნენ, ნაკადულებად ჰღვრიდნენ მათს სისხლს, სხეულებს კი ღია ცის ქვეშ, დაუმარხავად სტოვებდნენ გარეულ მხეცთა და ფრი-

ნველთა, შესაჭმელად. მართლმადიდებლებს უდიდესი განსაცდელისა და მწუხარების ჟამი დაუდგათ, როგორიც არ ყოფილა ქვეყნის დასაბამიდან.

დევნულებას გარიდებული ბევრი კონსტანტინოპოლელი ბერმონაზონი ღირს სტეფანესთან მოდიოდა, რათა თავშესაფარი და სულის სარგო რჩევა-დარიგება ეპოვა აქ. წმიდანი დიდხანს ანუგეშებდა მათ თავისი ღმრთივსულიერი სიტყვით და ასწავლიდა მტკიცედ მდგარიყვნენ კეთილმსახურებაში, ისე, რომ არ შეშინებოდათ საკუთარი სისხლის დაღვრაც წმიდა ხატებისათვის; იმ ბერებს კი, ვისაც არ ჰქონდა საკმარისი მხნეობა და ეშინოდა ტანჯვა-წამებისა, ურჩევდა სხვა ქვეყნებში წასულიყვნენ, სადაც არ სდევნიდნენ მართლმადიდებლებს. იმ ხანებში ერთიანად დაცარიელდა ბიზანტიის ყველა მონასტერი, ისე, რომ სამეფო ქალაქში ერთი მართლმადიდებელი ბერიც არ დარჩენილა. რამეთუ ნაწილმა ბერებისა წმიდა ხატების დაცვისა და ჭეშმარიტ სარწმუნოებაზე მტკიცედ დგომისას სულნი თვისნი დადვეს მათთვის, რადგან მოიკლნენ უკეთურ მწვალებელთაგან, სხვანი კი, რომელთაც სურდათ მართლმადიდებელ რწმენასთან ერთად საკუთარი თავიც გადაერჩინათ, სხვა ქვეყნებში გაიქცნენ და მთელს ქვეყნიერებაზე გაიფანტნენ.

754 წელს ქრისტეშობიდან კონსტანტინოპოლში ხატმბრძოლი კრება იქნა მოწვეული, რომელშიც 338 აღმოსავლელი მწვალებელი ეპისკოპოსი მონაწილეობდა, მაგრამ არ იყო არც ერთი პატრიარქი, თვინიერ კონსტანტინოპოლის ცრუ-პატრიარქისა — უკეთური მეფის თანამოაზრისა და მწვალებლის კონსტანტინესი. კრების ადგილად დანიშნეს ვლაქერნის ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ეკლესია, რომელიც განძარცულიყო წმიდა ხატებისაგან თუ სხვა საღმრთო გამოსახულებებისაგან და თითქოს უდაბნოს, ან ავაზაკთა ქვაბს დამსგავსებოდა. სწორედ აქ იკრიბებოდნენ უსჯულო მეფისა და ცრუ-პატრიარქის მიერ მოწვეული ეპისკოპოსები. ხანგრძლივი მსჯელობისა და დავა-კამათის შემდეგ მეფემ დაარწმუნა ყველა ეპისკოპოსი დათანხმებოდნენ მას და შეერთებოდნენ მის უკეთურებას, ღვთისგმობას. ამასთან, ბევრი ეპისკოპოსი ცხადად ხედავდა ხელმწიფისა და პატრიარქის შეცთომილებას, მაგრამ მათი რისხვის წინაშე შიშით ვერ ბედავდა რაიმეს თქმას მათ წი-

ნააღმდეგ და უსიტყვოდ უერთდებოდა ხატმბრძოლ მწვალებლობას. შემდგომში, ჭეშმარიტ VII მსოფლიო საეკლესიო კრებაზე (ნიკეა, 787 წელი), რომელიც მოწვეულ იქნა კონსტანტინე უმცროსისა და მისი დედის ირინეს დროს, ამ ეპისკოპოსებმა შეინანეს და ჭეშმარიტ სარწმუნოებაზე მოიქცნენ, დაგმეს ხატმბრძოლი მწვალებლობა; მაგრამ ახლა, ამ ავაზაკურ კრებაზე, სულმოკლედ გაჰყვნენ უკეთურ მეფეს და პატრიარქს, რომელთაც დაეთანხმნენ მათს მწვალებლურ შეხედულებებში. მაშინ შემდეგი ღმრთივსაძაგელი და მწვალებლური ცრუ-დოგმატებიც შეადგინეს:

1) წმიდა ხატები კერპებად აღიარეს;

2) წმიდა ხატების ყველა თაყვანისმცემელი შეაჩვენეს — განკვეთეს ეკლესიიდან, ამასთან ანათემას გადასცეს წმიდა გერმანეც, რომელიც კონსტანტინოპოლის პატრიარქი იყო მწვალებელ ანასტასიმდე; უსჯულო მწვალებლებმა, თვით შეჩვენებულ-მოკვეთილებმა, კეთილმსახური ადამიანი „შეაჩვენეს", მაგრამ ეს წმიდა ადამიანი თვით ღმერთმა აკურთხა, ასე, რომ აღსრულდა საღმრთო წერილის სიტყვები: „იგინი სწყევდენ, და შენ აკურთხო; რომელნი აღდგომილ არიან ჩემ ზედა, ჰრცხუენოდის, ხოლო მონაი შენი იხარებდეს" (ფსალმ. 108, 28);

3) აღიარეს და სხვებსაც ყველას უბრძანებდნენ ეღიარებინათ, თითქოს არამხოლოდ წმიდანებს, არამედ თვით ყოვლადწმიდა ღვთისმშობელსაც თავიანთი სიკვდილის შემდეგ არ ძალედვათ და არ ძალუძთ ჩვენი შეწევნა თავიანთი ლოცვითი მეოხმყოფელობით;

4) აკრძალეს წმიდანად წოდება მოციქულებისა, მოწამეებისა, აღმსარებლებისა, ღირსი მამებისა და ღვთის ყველა სათნომყოფელისა;

5) ამ ავაზაკურმა კრებამ წინა ექვსი მსოფლიო საეკლესიო კრების ტოლფარდად გამოაცხადა თავი და ყველას ავალდებულებდა მეშვიდე მსოფლიო კრებად ეღიარებინათ იგი, ხოლო ვინც არ აღიარებდა მას მეშვიდე მსოფლიო საეკლესიო კრებად, იგი ანათემას გადაეცემოდა მსგავსად მწვალებლებისა — არიოზისა, ნესტორისა, ევტიხისა და დიოსკორესი.

კრების მონაწილე მღვდელმთავართაგან უნდა აღინიშნოს ეფესოს ეპისკოპოსი თეოდოსი, ნიკომიდიისა — კონსტანტინე, ნი-

კოლოზი — ნიკოლიისა, აგრეთვე სისონიოსი და ბასილი.

უსჯულო საქმის აღსრულების შემდეგ კრების მონაწილე ეპისკოპოსებმა ხელი მოაწერეს მის დადგინებებს, ასე, რომ მათზე აღსრულდა საღმრთო წერილის სიტყვები — „გამოვიდა უსჯულოებაი ბაბილონით მოხუცებულთაგან მსაჯულთა, რომელნი ჰგონებდეს მართებასა ერისასა“-ო (დანიელი 13, 5) და კიდევ: „მწყემსთა მრავალთა განრყვნეს ვენახი ჩემი, შეაბილწებდეს ნაწილსა ჩემსა. მისცეს ნაწილი გულის-სათქმელი ჩემი უდაბნოდ მიუვალად, დაიდვა უჩინო საქნელად წარწყმედისა“-ო (იერემ. 11, 10—11). კრების დამთავრების შემდეგ ეპისკოპოსებმა ასწავლეს ხალხს საზეიმოდ და მხიარულად ეღაღადათ: „დღეს არს ხსნა ქვეყნისა, რამეთუ შენი ზრუნვით, მეფეო, ჩვენ განვთავისუფლდით კერპებისაგან!...“

ამ დღეებში მეფემ შეიტყო, რომ ავქსენტის მთაზე ღირსი მამა სტეფანე მოღვაწეობს, კეთილმსახური და ღვთის-სათნომყოფელი კაცი, ბრძენი და საღმრთო წერილის ღრმა მცოდნე; რომ მისი დიდება უკვე შორს განთქმულა და ისეთი პატივისცემა დაუმსახურებია, რომ ყველანი მას ძველი წმიდა მამების ტოლად მიიჩნევენ; და ბოლოს უკეთური მეფისთვის ისიც ცნობილი შეიქნა, რომ ღირსი სტეფანე მგზნებარე ხატთთაყვანისმცემელია და სხვებსაც მარადის ასწავლის წმიდახატების ჯეროვან თაყვანისცემას. ამის გამო მან გადაწყვიტა ეცთუნებინა ნეტარი სტეფანე და თავის თანამოაზრედ გაეხადა, რადგან იმედოვნებდა, რომ ასეთი ღირსეული ადამიანის გადაბირებით, მეტ სიმტკიცესა და ძალას შესძენდა თავის უკეთურებას. და აი, მეფემ ერთ-ერთი უახლოესი პატრიკიოისი — კალისტე მოიხმო, პირველი კაცი სახელმწიფო საბჭოში, მეტად დახელოვნებული ორატორი, და უბრძანა ღირს სტეფანესთან წასულიყო და მისთვის მეფის ბრძანება ეუწყებინა: უარყავი ხატების თაყვანისცემა და ხელი მოაწერე ხატმბრძოლი უსჯულო კრების დადგინებებსო. ამასთანავე, მეფემ სხვადასხვა საბოძვარიც გაუგზავნა სტეფანეს ამ კალისტეს ხელით, ოღონდ ოქრო-ვერცხლი კი არა (რამეთუ იცოდა, ეს სულაც არ სჭირდებოდა მოსაგრე მამას), არამედ სხვადასხვა ბოსტნეული, ხილი, ინდის ხურმა, ნუშის ნიგოზი, ლეღვი და სხვა, რითაც, ჩვეულებრივ, იგი იკვებებოდა.

წმიდა სტეფანესთან მოსულმა კალისტემ (ეს იყო 753 წელს), ჯერ ძღვენი მიართვა მას და შემდეგ მჭევრი სიტყვითაც მიმართა, რომლითაც დიდხანს არწმუნებდა დამორჩილებოდა მეფეს და ხელი მოეწერა ხატმბრძოლი კრების დადგინებებისათვის. თავის შეგონებას კალისტე წმიდა წიგნებიდან ნასესხები გამონათქვამებითაც ასაბუთებდა და ამ დროს თავისებურად განმარტავდა საღმრთო წერილის ზოგიერთ ადგილს. მაგრამ წმიდა სტეფანე კალისტეს ყოველი სიტყვისთვის პოულობდა ბრძნულ მიგებას, ბოლოს კი გაბედულად უთხრა:

— მე არ მოვაწერ ხელს თქვენი ცრუ და უსამართლობით აღსავსე კრების დადგინებებს, რამეთუ არ მსურს მწარეს — ტკბილი ვუწოდო და ბნელს კი — ნათელი, და არც ის მინდა, რომ წინასწარმეტყველის მიერ ნაღაღადევი შეჩვენება დავიტეხო თავს (იხ. ესაია 5, 20—21); ხოლო მეფის მუქარისა არ მეშინის და მზად ვარ სიკვდილიც კი მივიღო წმიდა ხატებისათვის!...

შემდეგ ნეტარმა სტეფანემ ხელი განირთხა, პეშვი უჩვენა და ასე მიმართა კალისტეს:

— ჩემში რომ მხოლოდ აი, ამ პეშვისოდენი სისხლი ჩქეფდეს და მეტი არა, მაშინაც არ შემეშინდებოდა მისი დაღვრა ჩემი უფლის იესო ქრისტეს წმიდა გამოსახულებისათვის! ძღვენი კი, რომელიც შენი მეფისაგან მოგიტანია ჩემთვის, უკანვე წაიღე, რამეთუ მე საღმრთო წერილის თანახმად მსურს მოვიქცე, რომელიც გვეუბნება: „ზეთი ცოდვილისაი ნუ განაპოხებნ თავსა ჩემსა და მერმე ნუცაღა ლოცვაი ჩემი — ნებასა მათსა" (ფსალმ. 140, 5), და მწვალებელთა საზრდოც, დაე, ნუ დაატკბობს ჩემს სასას!...

გაწბილებული კალისტე უკან გაბრუნდა და ყოველივე, რაც წმიდა სტეფანესაგან მოისმინა, ხელმწიფეს აუწყა. კოპრონიმოსი დიდად განრისხდა და იგივე კალისტე ხელმეორედ გაგზავნა ავქსენტის მთაზე, ოღონდ ამჯერად — მხედრებითურთ, და უბრძანა, შეეპყრო წმიდა სტეფანე, ამ მთის მახლობლად მდებარე ტრიქონარის მონასტერში მიეყვანა და იქ დილეგში ჩაეგდო. მეფის წარგზავნილები ასეც მოიქცნენ: თავს დაეცნენ წმიდანის სენაკს, წიხლის ცემით შეანგრიეს კარები, უმოწყალოდ და შეურაცხყოფით გამოათრიეს ღირსი მამა და ტრიქონარის მონასტერში წაიყვანეს, სადაც ბნელ დილეგში ჩააგდეს. მასთან ერთად შეიპყრეს

და დილეგში ჩააგდეს სტეფანეს ყველა მოწაფეც. დილეგის კართან მხედრები დადგნენ, ყარაულობდნენ პყრობილ მამებს და მეფის შემდგომ ბრძანებას ელოდნენ.

დილეგში დამწყვდეული ნეტარი სტეფანე და მისი ყველა მოწაფე გამუდმებით ლოცულობდნენ და გალობდნენ:

— ყოვლადწმიდასა ხატსა შენსა, სახიერო, თაყვანს-ვსცემთ!...

ასე დაჰყვეს მათ ექვსი დღე და მთელი ამ ხნის განმავლობაში ერთი ლუკმა პურიც არ უჭამიათ. მეშვიდეს დღეს, მეფის ბრძანება მოვიდა: სტეფანე მის სენაკში უნდა დაებრუნებინათ! საქმე იმაში იყო, რომ მეფეს შეატყობინეს სკვითების თავდასხმის შესახებ და რაკი ეს გადაუდებელი საქმე გამოუჩნდა — ლაშქარი უნდა შეეკრიბა და სკვითების შემოტევა მოეგერიებინა, კოპრონიმოსმა სამომავლოდ გადასდო ღირსი სტეფანეს დევნა. მაგრამ კალისტემ, რომელიც არანაკლები გაბოროტებით იყო აღსავსე წმიდანის მიმართ, მის ერთ-ერთ მოწაფეს — სერგის მოუწოდა, მოისყიდა დიდძალი ოქრო-ვერცხლითა და პირმოთნე სიტყვებით და დაითანხმა იმაზე, რომ სხვადასხვაგვარი ცილი შეეწამებინათ ღირსი სტეფანესათვის. ამ გზით კალისტეს იმედი ჰქონდა სახელი გაუტეხა წმიდანისათვის, რადგან ხალხი ადვილად დაიჯერებდა მასთან მცხოვრები მოწაფის ნათქვამს როგორც თვითმხილველი მოწმისას. სერგიმ კი, ვითარცა მეორე იუდამ, ვერცხლის სიყვარულით განსცა თავისი მოძღვარი და სხვადასხვა ცრუ ბრალდებებისა და ცილისწამებების მოგონება იწყო ყოვლად უდანაშაულო და წმიდა მამის წინააღმდეგ. თავიდან სტეფანეს მთელი ცხოვრება გამოჩხრიკა მან, მაგრამ ერთი ლაქაც ვერ იპოვა მის უმანკო და მზესავით გაბრწყინებულ ცხოვრებაში. ამიტომ გამოვიდა ღირსი მამის მონასტრიდან და წყმედულ ცხვარსავით გარე-გარე იწყო ხეტიალი, დაუმეგობრდა მეფის ერთ დიდ მოხელეს, სახელად ავლიკალამეს, რომელიც ხარკის ამკრეფი იყო ნიკომიდიაში, და სწორედ იგი გაიხადა შემწედ თავის ბოროტ საქმეში, რათა ერთად მოეძიათ ცრუ ბრალდებანი წმიდა სტეფანეს წინააღმდეგ. ისინი შეითქვნენ და ერთად შეადგინეს ვრცელი ჩანაწერი, რომელშიც ნათქვამი იყო, თითქოს სტეფანე გმობს მეფეს და საძაგლად მიიჩნევს მას როგორც მწვალებელს; თითქოს იგი მეფის წინააღმდეგ აღაშფოთებს თავის მოწაფეებსაც და ყველა იმ ადამიანსაც,

რომელნიც მრავლად მოდიან მასთან რჩევა-დარიგებისათვის... ბევრი სხვა ცილისწამებაც მოიგონეს მათ ღირსი მამის წინააღმდეგ, რომელთაც აღარ მოვიყვანთ აქ, რათა სიტყვა არ გაგვიგრძელდეს და მკითხველის სმენაც არ შეურაცხვყოთ (რამეთუ უკეთურმა ცილისმწამებლებმა მრავალი ყოვლად საძაგელი რამ მოიგონეს). გარდა ამისა, ამ უსჯულოებმა მონაზონ ანნას შესახებაც დაწერეს, რომელიც განეშორა ამაო საერო ცხოვრებას, ღირსი სტეფანეს ხელით აღიკვეცა მონაზვნად და ახლა ტრიქინარიის მონასტერში იღვწოდა ანგელოსებრი სახით. ცილისმწამებლები ცრუდ-ამტკიცებდნენ, თითქოს ღამ-ღამობით იგი ფარულად ხვდებოდა სტეფანეს და არაწმიდა ცოდვას ეძლეოდა მასთან ერთად. ამ ცილისწამების მონაწილედ მათ ჩაითრიეს ნეტარი ანნას ერთი მხევალიც, რისთვისაც მხოლოდ დიდძალ ოქროს კი არ შეჰპირდნენ, არამედ ერთ წარჩინებულ კაცზე გათხოვებასაც, რომელიც მეფის კარზე მსახურობდა. ყველა ამ ცრუ-ბრალდებებითა და ცილისწამებებით აღსავსე წერილი სერგიმ და ავლიკალამმა ერთი მხედრის ხელით მეფეს გაუგზავნეს, რომელიც იმ დროს სკვითების მხარეში იყო წასული სალაშქროდ.

როცა კოპრონიმოსმა წაიკითხა ხსენებული ჩანაწერები, დიდად განიხარა და მაშინვე წერილი გაუგზავნა თავის ნაცვალს კონსტანტინოპოლში, რომელშიც უბრძანებდა სტიქინარიის დედათა მონასტერში წასულიყო, გამოეყვანა იქიდან მონაზონი ანნა და მასთან გამოეგზავნა. მეფის ბრძანების მიღებისთანავე ანთიტოსი (ასე ერქვა მეფის ნაცვალს) უმალ აღნიშნულ მონასტერში გაემართა მრავალრიცხოვან მხედრობასთან ერთად, თითქოს ომში მიდისო. ავქსენტის მთასთან მისულნი, ისინი გაშიშვლებული მახვილებით დაეცნენ დედათა სავანეს, სადაც ამ დროს ყველა მონაზონი დედა ეკლესიაში იყო შეკრებილი და მესამე ჟამს გალობდა; როცა თავდამსხმელი მხედრები დაინახეს, ისინი დიდად შეშინდნენ: ზოგმა საკურთხეველს მიაშურა და იქ მიიმალა ღვთაებრივი საყდრის ქვეშ, სხვებმა კი მთებში გაქცევა სცადეს, მაგრამ მხედრებმა ყველა შეიპყრეს. მაშინ მონასტრის მეტად მოხუცებული წინამძღვარი დედა უშიშრად გამოვიდა მხედრებთან და უთხრა:

— ქრისტიანები გქვიათ და ამას აკეთებთ?! რისთვის დაესხით თავს ღმერთისადმი მიძღვნილ ქრისტეს სარძლოებს, რომელთაც არაფერი ბოროტი არ უქმნიათ თქვენთვის?

მხედრებმა მიუგეს:
— მეფის ბრძანება გვაქვს! მოგვეცი ანნა, სტეფანეს თანამემრუშე! მას თვით ხელმწიფე მოითხოვს!
მაშინ იღუმენიამ მოუწოდა ანნასა და კიდევ სხვა მონაზონ დედას, სახელად თეოფანიას და დაარიგა მედგრად დახვედროდნენ მტრისმიერ ცთუნებას და უშიშრად დაეცვათ წმიდა სტეფანეს — თავიანთი მოძღვრისა და მამის უდანაშაულობა. მერმე ღვთის ნებას მიანდო ისინი და მეფის მხედრებთან ერთად განუტევა, რომელთაც დაუყოვნებლივ მეფეს მიჰგვარეს მონაზვნები. ხელმწიფემ უბრძანა ცალ-ცალკე ჰყოლოდათ ისინი და საგანგებოდ დაეცვათ. შემდეგ ანნას მოუწოდა თავისთან და უთხრა:
— სრულიად დაუეჭვებლად მჯერა ყოველივე იმისა, რაც შენზე გადმომცეს! ამიტომაც მოგიწოდე, რომ შენ თვითონვე, კეთილი ნებით დაუფარავად მოგვითხრო, თუ რითი გაცთუნა შენ იმ მოგვმა — გრძნეულმა და უსჯულო კაცმა; როგორ გაიძულა მიგეტოვებინა შენი მამულები და ქონება, არაფრად ჩაგეგდო შენი კეთილშობილი გვარი და ეს თალხი ფლასები შეგემოსა! და ისიც გვითხარი, ისეთი რა ნახე ამ კაცში, რომ ასე ეცთუნე და უსჯულოდ მრუშობდი უკეთურ სტეფანესთან!
როცა ესოდენ ბილწი სიტყვები მოისმინა მწვალებელი ხელმწიფისაგან, ნეტარმა და კეთილკრძალულმა ანნამ ასე მიუგო მას:
— არა, მეფეო, იმისთვის როდი დავტოვე მშობელთაგან მემკვიდრეობად მიღებული ქონება და იმისთვის როდი მივატოვე ახლობელ-ნათესავნი და ამა ქვეყნის ყველა სიკეთე, რომ ხორციელი ვნებებისა და სიძვა-მრუშობისათვის დამემონებინა სული ჩემი! არა! იმათ კი, ვინც ცილი შემწამა ამაში, დავითის სიტყვისაებრ, „აღილესნეს ენაი მათი ვითარცა გველისაი, და გესლი ასპიტთაი ბაგეთა მათთა“ (ფსალმ. 139, 4). აი, შენს წინაშეა ჩემი სხეული, და როგორი სატანჯველითაც არ უნდა ჰგვემო იგი, მე არ ვუღალატებ ჭეშმარიტებას! სანამ სული ჩემი დავანებული იქნება ამ სხეულში, სხვას ვერაფერს მოისმენ ჩემგან, გარდა ღირსი სტეფანეს სამართლიანად შემამკობელი სიტყვებისა, რომ იგი არის წმიდა და მართალი კაცი, მიზეზი ჩემი და მრავალთა სხვათა ცხოვნებისა!...
ამ სიტყვების გაგონებაზე მეფე დიდად განკვირდა და დიდ-

ხანს, მთელი ერთი საათის განმავლობაში მდუმარედ ჰგიებდა! შემდეგ უბრძანა მხედრებს, კვლავ პყრობილად ჰყოლოდათ ანნა დაცვის ქვეშ, თეოფანია კი უკანვე გაებრუნებინათ მონასტერში. მანაც დაბრუნებისთანავე ყოველივე თავის იღუმენიასა და ღირს სტეფანეს აუწყა.

რამოდენიმე ხნის შემდეგ კოპრონიმოსი ომიდან კონსტანტინოპოლს დაბრუნდა, სადაც ბრძანა ერთს ბნელ და საშინელ საპყრობილეში ჩაეგდოთ ნეტარი ანნა. რამდენიმე დღის შემდეგ უბრძანა თავის მესაწოლეთუფროსს ანნასთან მისულიყო და სტეფანეს სამხილებლად დაეყოლიებინა. მართლაც მეფის მსახური მივიდა საპყრობილეში და ასე უთხრა ანნას:

— თავი შეიბრალე, ჰოი, მშვენიერო დედაკაცო! განიძარცვე ეს თალხი ძონძები და პატივით აღსავსე ცხოვრება აირჩიე შენთვის! მაშინ დედოფალთან ერთად იცხოვრებ მეფის სასახლეში! ოღონდ მანამდე, ანუ ხვალ, დაკითხვის დროს ყველას წინაშე უნდა აღიარო ჭეშმარიტება შენი და სტეფანეს ურთიერთობების შესახებ. აქ არის ერთი მხევალი, რომელმაც ყოველივე უწყის და მზად არის პირზე დაგადგეს თქვენი საქმეების სამხილებლად. ამიტომ თუკი რამის დაფარვას მოისურვებ, ის უმალ გამხელს და გამოააშკარავებს შენს სიცრუეს! მაშინ მე, ვითარცა მსაჯული და სიმართლის დამცველი, დავანაკუწებ შენს სხეულს, და ისე ვიქნ, რომ შეიტყო, რისი გაკეთება შეუძლია მეფეს და რისი — შენს შემაცდენელ სტეფანეს! ხოლო თუკი მიიღებ ჩემს კეთილ რჩევას და გამოააშკარავებ სტეფანეს სიძვა-მრუშების საქმეებს, დიდ პატივს ეღირსები ჩვენგან!

ამ სიტყვების მოსმენაზე წმიდა ანნამ ღრმად ამოიკვნესა და ცრემლები წასკდა, შემდეგ კი ასე მიუგო მეფის მსახურს:

— მეფეს რაც ნებავდეს, დაე, ისა ჰყოს! მე კი არ მსურს სიცრუე ვილაპარაკო წმიდა და ღირსი მამის წინააღმდეგ! დაე, უფლის ნება აღსრულდეს!

მეორე დღეს, დილით ,ხელმწიფე გამოვიდა თავისი სასახლიდან, დადგა შემაღლებულ ადგილას მთელი ხალხის წინ, რომელიც იქ შეკრებილიყო და უბრძანა საპყრობილიდან გამოეყვანათ კეთილკრძალული ანნა და ყველას წინაშე შესარცხვენად გაეშიშვლებინათ! ამასთან, მის გვერდით მთელი შეკვრა საგვემელი არგ-

ნები დააწყვეს, წინ კი ცრუ-მოწმე — მისი ყოფილი მხევალი დააყენეს. უმანკო ანნა შიშველი იდგა ყველას წინაშე, და მას იმ უკეთურთაგან მხოლოდ სირცხვილის გრძნობა იფარავდა, რომელიც ახლა სამოსელის ნაცვლად დარჩენოდა. როცა ჰკითხეს მასზედ, რაშიც ცილს სწამებდნენ, ანნა დუმდა და ამაში ჩვენს უფალს იესო ქრისტეს ჰბაძავდა, რომელმაც თავის უსამართლო მსაჯულებს „სიტყუაი არა მიუგო" (იოანე 19, 9; მათე 27, 12). ურცხვი მონა ქალი კი ცრუდ მოწმობდა მის წინააღმდეგ, ცილს სწამებდა ანნას და ისე იფიცავდა თავის სიცრუეზე, თითქოს ჭეშმარიტებას იტყოდა. მაშინ კვლავ მიადგნენ ნეტარ ანნას და აიძულებდნენ ეთქვა, რომ თითქოს სტეფანემ მასთან ცოდვიანი კავშირი დაიჭირა. წმიდა ანნა კი, „ვითარცა კრავი წინაშე მრისველისა თვისისა უხმოი" დუმდა და არა „აღაღებდა პირსა თვისსა" (ესაია 53, 7).

მაშინ დიდად განრისხდა მისი მსაჯული მეფე, მემრუშე უწოდა ანნას და ბრძანა ქვე დაეგდოთ და არგნებით ეგვემათ. მართლაც ოთხმა ძლიერმა მხედარმა მიწაზე დააწვინა ანნა და დიდხანს ჰგვემა ზურგსა და მუცელზე. ამ სატანჯველთა დათმენისას ნეტარი ანნა მხოლოდ ამას იძახდა:

— არ შემიცნია მე კაცი, როგორც თქვენ იტყვით! არა! არ შემიცნია! უფალო შემიწყალე! უფალო შემიწყალე!...

ამასობაში მტარვალები ისე სასტიკად ჰგვემდნენ ნეტარ ანნას, რომ მან კინაღამ სული არ განუტევა. მაშინ ხელმწიფე, რომელიც ხედავდა, მონაზონი დედა ძლივსღა სუნთქავდა, მაგრამ მაინც არაფერს ამბობდა სტეფანეს წინააღმდეგ, წამოდგა ტახტიდან და შერცხვენილმა სასწრაფოდ მიაშურა თავის სასახლეს. შემდეგ მან ბრძანა ქალაქის ერთ-ერთ დაცარიელებულ მონასტერში წაეყვანათ ანნა და იქ დაემწყვდიათ. აქ, რამოდენიმე ხნის შემდეგ იგი აღესრულა კიდეც და უფალს ჩაბარდა...

ამასობაში კი მეფე ბევრს ფიქრობდა, როგორ დაედო ბრალი სტეფანესთვის რაიმე დანაშაულში, რათა შესაძლებლობა მისცემოდა დამნაშავესავით დაესაჯა. ბოლოს მან ასეთი საქმე ჩაიფიქრა:

მოუწოდა თავის ერთ საყვარელ ჭაბუკს, სახელად გიორგის, რომელიც ერთგულად ემსახურებოდა მეფეს სასახლეში, და ჰკითხა:

— გიორგი! დიდად გიყვარვარ?
— ჩემი სიყვარული და ერთგულება შენდამი უზომოა, მეფეო! — უპასუხა ჭაბუკმა.
— მაგრამ თუ ძალგიძს ჩემი სიყვარულისთვის სიკვდილზეც წახვიდე?
— ხალისით მზად ვარ შენთვის მოვკვდე! — უთხრა გიორგიმ.
მაშინ კოპრონიმოსმა გულში ჩაიკრა ერთგული ქვეშევრდომი, აკოცა და თქვა — აი, ახალი ისააკიო. მერმე საქმეზე გადავიდა და ასე უთხრა გიორგის:
— მაგრამ მე შენ სასიკვდილოდ არ წარგგზავნი! ის კი არა, რომ ევნო ჩემი გულისთვის, ესეც არ მინდა! მე მხოლოდ ერთ რაიმეს გთხოვ: წადი ავქსენტის მთაზე სახსენებლადაც კი უღირს სტეფანესთან და ევედრე მას ბერად აღგკვეცოს და თავის მოწაფეთა შორის მიგიღოს. და როცა ამას მიაღწევ, უმალ ჩვენთან დაბრუნდი!
ჭაბუკმა აღუთქვა მეფეს, რომ ყველაფერს ზედმიწევნით აღასრულებდა. მაშინ მეფემ დაწვრილებით დაარიგა გიორგის, თუ როგორ მოქცეულიყო, რათა ადვილად და უმჯობესად განეხორციელებინა დაკისრებული საქმე, ამ დარიგებათა შემდგომ ჭაბუკი მართლაც გაემართა ავქსენტის მთისაკენ.
იგი ღამით მიადგა ნეტარი სტეფანეს მონასტერს და ხმამაღლა იწყო ყვირილი:
— შემიწყალეთ, ქრისტიანო ხალხო!... შემიწყალეთ მე, გზადაბნეული, თუკი ხართ აქ ვინმე!... აღარ ვიცი, საით წავიდე!... მეშინია უფსკრულში არ გადავიჩეხო, ანდა მხეცის საკბილოდ არ შევიქნა!...
ამ ღაღადის გაგონებაზე ნეტარ სტეფანეს შეეწყალა გზადაბნეული მგზავრი და ბერი მარინი გაგზავნა მის მოსაყვანად. როცა გიორგი მონასტერში შეიყვანეს, იგი ფერხთ შეუვრდა ღირს სტეფანეს და ლოცვა-კურთხევა სთხოვა. სტეფანე მაშინვე მიხვდა, რომ მის წინაშე უბრალო კაცი არ იდგა და გამოკითხვა დაუწყო — ვინ ხარ და საიდან მოსულხარო.
გიორგის არ დაუმალავს, რომ მეფის კარზე ცხოვრობდა და მსახურობდა, მაგრამ ისიც თქვა, თითქოს, უკვე მიეტოვებინა სა-

სახლე და მოშორებოდა მართალ გზას აცდენილ ხელმწიფეს, რომელიც თავის გვერდით მყოფ ყველა ქვეშევრდომს წარსაწყმედელისაკენ მიაქანებსო.

— ჰოდა, მეც შენსკენ გამოვეშურე, წმიდაო მამაო. — იძახდა ჭაბუკი გიორგი. — რათა ბერად აღმკვეცო და ანგელოსებრი სახით შემმოსო, რასაც ძალზე ვესწრაფვი. გევედრები, პატიოსანო მამაო, ნუგანმაგდებ ვითარცა უღირსს.

ნეტარი სტეფანე შიშობდა, რაიმე უსიამოვნება არ დაეწია თავისი მონასტრისათვის მეფისაგან და ამიტომ თავიდან არ თანხმდებოდა ჭაბუკის მიღებაზე. მაგრამ ეს უკანასკნელი ამშვიდებდა, ხელმწიფე ჩემს გამო სულაც არ განრისხდება, გევედრები მიმიღე შენს მოწაფეთა შორის და ბერად აღმკვეცეო. ბოლოს ესეც უთხრა:

— „შენ მისცემ, მამაო, პასუხს ღმერთს, თუკი ახლა ბერად არ აღმკვეცავ!

ამ სიტყვებზე ღირს მამას გული აუჩუყდა, ვერ დაინახა მის სიტყვებსა და საქციელში ეშმაკისმიერი მზაკვრობა და უთხრა გიორგის:

— რადგან ვხედავ, ხსნის სურვილს მოუყვანიხარ აქ, მე არ მსურს შევეწინააღმდეგო უფლის მცნებას, და არ განგაგდებ გარეთ შენ, ჩვენთან მოსულ მთხოვნელს.

ამ სიტყვების წარმოთქმისთანავე ღმრთივსულიერი სწავლადარიგებით დამოძღვრა, შემდეგ საერო შესამოსელი განძარცვა, მორჩილის კაბით შემოსა და უბრძანა მომზადებულიყო ბერის სრულყოფილი ხატის მიღებისათვის, სამი დღის შემდეგ კი ბერადაც აღკვეცა გიორგი. როგორც კი საწადელს მიაღწია, ამ მზაკვარმა ადამიანმა დასტოვა მონასტერი და საჩქაროდ კონსტანტინოპოლში დაბრუნდა, მეფესთან.

როცა ბერად შემოსილი გიორგი დაინახა, მეფეს ძალზე გაეხარდა, ოღონდ იმიტომ კი არა, რომ ,თითქოს, ბერ-მონაზვნობა ჰყვარებოდეს, არამედ იმისთვის, რომ საბაბი ეძლეოდა სტეფანეს დადანაშაულებისთვის — აი, იგი ჩემს მსახურთაც გადაიბირებსო.

მეორე დღის დილით მეფე მოედანზე გამოვიდა, თან გამოიყვანა ახლად აღკვეცილი ბერი და შეკრებილი ხალხის წინაშე ჩივილი დაიწყო საერთოდ ბერ-მონაზვნობაზეც და უპირატესად სა-

კუთრივ სტეფანეზე, რომელსაც ბრალს სდებდა, თავისი სწავლებით ხალხს აცთუნებსო, აი, როგორც ჩემი საყვარელი მსახური შეაცდინაო.

მაშინ წინასწარ დარიგებულმა ხალხმა ყვირილი დაიწყო:

— სიკვდილი საძაგელ მაცთურს!

მეფემ ბრძანა სამონაზვნო შესამოსელი განეძარცვათ გიორგისაგან და მიწაზე დაეყარათ. ხალხი მისცვივდა შესამოსელს და ფეხით გათელვა დაუწყო, ბერ-მონაზვნების მისამართით კი ათას შეურაცხმყოფელ და საგმობ სიტყვებს ისროდა. ამის შემდეგ მეფემ ბრძანა წყალი მოეტანათ და განებანათ გიორგი, თითქოს მისგან ბერობასთან ერთად ჭუჭყი უნდა ჩამორეცხონო. ბოლოს მას კვლავ მხედრული შესამოსელი ჩააცვა, მუზარადი დაახურა და ჰიპპოკომოსის, მეჯინიბეთუხუცესის მაღალი თანამდებობა მიანიჭა. მერმე ავქსენტის მთაზეც წარგზავნა მხედრები, რათა მათ წმიდა სტეფანეს მონასტერი მოეოხრებინათ.

მხედრები ისე დაეცნენ მონასტერს, როგორც მძვინვარე მგელი ეცემა ხოლმე ცხვრის ფარას. მათ განაძევეს ყველა ბერი. ცეცხლი წაუკიდეს მონასტრის ეკლესიას, თვით ღირსი სტეფანე კი ავაზაკურად გამოათრიეს სენაკიდან და გინება-შეურაცხყოფით წაიყვანეს კონსტანტინოპოლის ქალკიდონისად წოდებულ გარეუბანში. გზაში, უპატიო-ყოფასთან ერთად, უმოწყალოდ ჰგვემდნენ; ერთნი სისასტიკით მიათრევდნენ მიწაზე დაგდებულს, სხვანი პირი-სახეში აფურთხებდნენ, მესამენი კიდევ სხვაგვარად შეურაცხყოფდნენ, ისე, რომ თქმაც კი ძნელია. როცა ამგვარად ზღვის ნაპირს მიაღწიეს, მხედრებმა ნავში ჩასვეს წმიდა სტეფანე და ფილიპინეშის მონასტერში წაიყვანეს, კონსტანტინოპოლის მახლობლად. აქ მას ბორკილები და მძიმე ხუნდები დაადვეს და 70 დღე ასე ამყოფეს ბნელ დილეგში; მთელი ამ ხნის განმავლობაში წმიდა სტეფანეს თითქმის არაფერი მიუღია საზრდოდ. მეფე მრავალ ხუგბარ საჭმელს უგზავნიდა, მაგრამ ღირსი მამა არაფერს არ იღებდა უკეთური ხელმწიფისაგან და ყველაფერს უკან უგზავნიდა.

70 დღის გასვლის შემდეგ მეფემ და პატრიარქმა ყველაზე გავლენიანი მწვალებელი მღვდელმთავრები გამოზზავნეს წმიდა სტეფანესთან, კერძოდ კი: ეფესოს ეპისკოპოსი თეოდოსი, ნიკო-

მიდიისა, — კონსტანტინე, აგრეთვე ნიკოლოზი, სისინიოსი და ბასილი ზემოხსენებულ კალისტესთან და სხვა დახელოვნებულ ორატორებთან ერთად, რათა ისინი სარწმუნოებრივ საკითხებზე გაპაექრებოდნენ სტეფანეს და ხატთმბრძოლი მწვალებლობისკენ მისი გადაბირება ეცადათ. ეს უკანასკნელნი ფილიკიკების მონასტერში მივიდნენ და ბრძანეს სტეფანე აქ მოგვგვარეთო. წმიდანი რკინის ბორკილებით შეკრული წარსდგა მათ წინაშე და იმდენად დაუძლურებული იყო, რომ არ შეეძლო ბორკილების ზიდვა და ვერც ფეხზე დგებოდა და ვერც მოძრაობდა სხვათა დახმარების გარეშე: აქეთ-იქიდან ორი კაცი ედგა მხარში და ასე მოდიოდა.

სხვებზე ადრე თეოდოსიმ დაიწყო ლაპარაკი, ეფესოს ეპისკოპოსმა. მან ნეტარ სტეფანეს მიმართა და უთხრა:

— გვარქვი, ღვთის კაცო, რის საფუძველზე მიგაჩნივართ ჩვენ ყველანი მწვალებლებად, და რად აყენებ საკუთარ თავს მეფეებზე, პატრიარქებზე, ეპისკოპოსებსა და ყველა სხვა ქრისტიანზე მაღლად? ნუთუ ჩვენ ყველანი ერთბაშად ვცდებით და წარსაწყმედელს მივესწრაფვით?!

ამაზე წმიდა სტეფანემ წყნარი ხმით მიუგო:

— აბა, მოუსმინეთ, რა არის ნათქვამი საღმრთო წერილში წინასწარმეტყველ ელიას გამო. ერთხელ იგი ასე ეუბნებოდა აქაბ მეფეს: „არა მე (ვარ აღამღვრეველი ისრაელისა), არამედ შენ და სახლი მამისა შენისა, რამეთუ დაუტევეთ უფალი ღმერთი თქვენი და შეუდეგით კვალსა ბაალისასა“ (III მეფეთა 18, 18). ასევე ახლაც: მე კი არ აღვამღვრევ ღვთის ეკლესიას, არამედ ისინი აღამღვრევენ, ვინც დაარღვია ძველ წმიდა მამათა გადმოცემანი და ვისაც ეკლესიაში ახალი დოგმატები შემოაქვს! რამეთუ ბასილი დიდი ამბობდა: „ყოველივე ის, რაც ძველთაგანვე გადმოგვეცა წმიდა მამათაგან, ღირსია პატივის მიგებისა, ხოლო ყოველივე ახლად დადგენილი უადგილოა და მას არც რაიმე მნიშვნელობა შეიძლება ჰქონდეს“. ამგვარი ახლად დადგენილი რამაა თქვენი დადგინებანიც წმიდა ხატების თაყვანისცემის წინააღმდეგ, ის დადგინებანი, რომელნიც შედგენილია არა კათოლიკე ეკლესიის ძეთა მიერ, არამედ უკეთურ მემრუშეთა მიერ! ამიტომაც დროულად მაგონდება საღმრთო წერილის წინასწარმეტყველური გამონათქვამი: „შეითქუნეს მეფენი ქვეყნისანი და მთავარნი შეკრბეს ერთად“

ცრუ-მწყემსებითურთ და დაქირავებულებითურთ „უფლისათვის და ცხებულისა მისისათვის (ქრისტესთვის)“ და მისი პატიოსანი ხატისათვის! (ფსალმ. 2, 2).

ამ მამხილებელი სიტყვების გაგონებაზე თავისი დასაჯდომელიდან ზე-წამოიჭრა ნიკომიდიის ეპისკოპოსი კონსტანტინე, მივარდა ღირს სტეფანეს, რომელიც მიწაზე იჯდა და პირისახეში ჩაარტყა ფეხი. ასევე იქვე მყოფმა ერთ-ერთმა მხედარმაც მუცელში ჰკრა წიხლი; ნეტარი სტეფანე მიწაზე დაეცა, ის მხედარი კი ფეხით შედგა მის მკერდზე და გათელვა დაუწყო.

ასეთი უსირცხვილო და უსჯულო საქციელის გამო კალისტე ძალზე განრისხდა და ყველას უბრძანა გაჩუმებულიყვნენ, შემდეგ კი სტეფანეს მიმართა ასეთი სიტყვებით:

— შენ ორი გამოსავალი გაქვს: ან ხელი უნდა მოაწერო ამასწინათ ყოფილი კრების დადგინებებს, ანდა მოკვდე ვითარცა უარმყოფელი ღმრთივშთაგონებული მამების დადგენილებისა. მალე აირჩიე ერთ-ერთი გამოსავალი!

ამაზე ღმრთივსულიერმა სტეფანემ ასე მიუგო:

— შეისმინე ჩემი სიტყვა, ჰოი, ბატონო პატრიკიოსო! ამას მე დიდ მოციქულ პავლესთან ერთად გილაღადებთ: „ჩემდა ცხოვრება ქრისტე არს, და სიკუდილი“ მისი წმიდა ხატისათვის — „შესაძინელ!“ (ფილიპ. 1, 21). ერთხელ უკვე მითქვამს შენთვის და ახლაც კვლავ გეტყვი: მე რომ მხოლოდ ერთი პეშვი სისხლი მიჩქეფდეს ძარღვებში, იმასაც კი არ დავინანებდი დასაღვრელად ქრისტეს წმიდა ხატებისათვის!... თუმცა უბრძანე წამიკითხონ თქვენი კრების დადგინებანი, რათა ვიცოდე, რა მიზეზით უარყოფთ ღვთაებრივი ხატების თაყვანისცემას!

კონსტანტინე ნიკომიდიელმა უმალ აიღო წიგნი და კითხვა დაიწყო. ამ წიგნის სახელწოდება ასეთი იყო: „წმიდა მეშვიდე მსოფლიო კრების გადმოცემა“. წაიკითხა თუ არა ეს სახელწოდება, წმიდა სტეფანემ ხელით ანიშნა, გაჩერდიო, და შემდეგ ხმამაღლა წარმოთქვა:

— მტკიცე საფუძველზე როდი დაგიმყარებიათ თქვენი მერყევი შენობა! რატომ უწოდებთ თქვენს კრებას „წმიდას“? თქვენ ხომ ყველა უწინდელ წმიდა კრებას წაართვით ეს სახელწოდება — წმიდა — და ახლა იმასაც ბრძანებთ, რომ წმიდად არ იწო-

დებოდნენ არც მოციქულები, არც მოწამენი, არც წინასწარმეტყველნი და არც სხვა მამა-დედანი, რომელნიც სათნო-ეყვნენ ღმერთს თავიანთი კეთილმსახურებით! როგორ შეიძლება თქვენი კრება „წმიდა“ იყოს, როცა იგი ფეხით თელავს და შებილწავს ყოველივე წმიდას?! კვალად თქვენს კრებას „მსოფლიოდ“ ხმობთ. მაგრამ როგორ შეიძლება იგი მსოფლიო ყოფილიყო, როცა მასში მონაწილეობა არ მიუღია არც ერთ პატრიარქს, არც მათგან უფლებამოსილ სამღვდელოს; მათგან წერილიც კი არ მოგსვლიათ, რომელშიც ისინი თავიანთ თანხმობას განაცხადებდნენ კრების მოწვევაზე! დიახ, თქვენი კრება არ შეიძლება „მსოფლიოდ“ იწოდებოდეს, რადგან იგი ცრუ-კრებაა. კვალად თქვენ მას „მეშვიდე“ კრებას უწოდებთ. მაგრამ როგორ შეიძლება იგი მეშვიდე იყოს, როცა იგი შორდება, არ ეთანხმება და უარყოფს პირველ ექვს კრებას?! ის რომ მართლაც მეშვიდე ყოფილიყო, ყოველივეში უნდა გაჰყოლოდა მეექვსეს, მეხუთეს და მანამდე ჩატარებულ ყველა კრებას და მთლიანად ეღიარებინა მათი დადგინებები. რამეთუ პირველის, მეორის, მესამის, მეოთხის, მეხუთისა და მეექვსის გარეშე შეუძლებელია იყოს მეშვიდე! ამრიგად, თქვენი კრება სულაც არ არის მეშვიდე, რადგან მან უარყო უწინდელი ექვსი კრების გადმოცემანი!...

ამაზე ეპისკოპოსები ასე შეეპასუხნენ:

— აბა ,ექვსი კრების გადმოცემათაგან რას უარვყოფთ? — არა, ჩვენ კი არ უარვყოფთ უწინდელ კრებებს და მათგან გადმოცემულს, არამედ ყოველივეს ვაღიარებთ და მივიღებთ!

მაშინ წმიდა სტეფანემ მიუგო მათ:

— განა წმიდა ეკლესიებში არ მიმდინარეობდა უწინდელი კრებები? ანუ მე იმ ეკლესიებზე ვლაპარაკობ, რომლებიც წმიდა ხატებით იყო შემკული! პირველი კრება ნიკეაში მიმდინარეობდა, ამ ქალაქის ვრცელს ეკლესიაში; მეორე — კონსტანტინოპოლში, წმიდა ირინეს ტაძარში; მესამე — ეფესოში, წმიდა იოანე ღვთისმეტყველის ეკლესიაში; მეოთხე — ქალკიდონში, სამიტროპოლიტო საკათედრო ტაძარში, მეხუთე და მეექვსე — კვლავ კონსტანტინოპოლში, ამასთან პირველი წმიდა სოფიის ტაძარში მიმდინარეობდა, მეორე კი — სასახლის კარის ეკლესიაში, ტრულისად წოდებულში. და განა ყველა ეს ეკლესია, სადაც მსოფლიო კრე-

ბები ტარდებოდა, პატიოსანი ხატებით არ იყო დამშვენებული?! და არც ერთ წინა კრებას არ უარ-უყვია წმიდა ხატები, როგორც თქვენმა კრებამ უარყო. ამაზე რას მეტყვით?

ეპისკოპოსებს უკვირდათ წმიდა სტეფანეს სიბრძნე და ხმას ვერ იღებდნენ, რადგან საპასუხოდ სათქმელი არაფერი ჰქონდათ. ერთმა ეპისკოპოსთაგანმა კი ჩუმად ჩაილაპარაკა:

— ჭეშმარიტად სამართლიანია ის, რაც სტეფანემ თქვა!

ღირსმა მამამ კი ზეცად აღაპყრო თვალნი, ხელნიც ზე-განირთხა, გულის სიღრმიდან ამოიკვნესა და ხმამაღლა წამოიძახა:

— თუკი ვინმე პატივს არ მიაგებს უფალ იესო ქრისტეს, გამოსახულს ხატებზე ადამიანური ბუნებით, — შეჩვენებულ იყავნ! ანათემა მას, და დაე, იყოს ნაწილი მისი ქრისტეს ჯვარმცმელებისა თანა, რომელნიც ღაღადებდნენ: აღიღე, აღიღე და ჯვარს-აცუ ეგე!" (იოანე 19, 15).

მაშინ უკეთურმა მწვალებლებმა, რაკი დაინახეს, რომ ვერ სძლევდნენ სტეფანეს კამათში, უბრძანეს მხედრებს კვლავ ბნელ დილეგში წაეყვანათ წმიდანი, თვითონ კი შერცხვენილნი დაბრუნდნენ თავიანთ წარმგზავნელთან. როცა მეფეს ეახლნენ, ამ უკანასკნელმა ჰკითხა:

— როგორ არის საქმე, მიაღწიეთ რამეს?

ეპისკოპოსებს სურდათ დაემალათ თავიანთი შერცხვენა, მაგრამ კალისტემ დაასწრო მათ და სრული ჭეშმარიტება აუწყა ხელმწიფეს.

— ჰოი, მეფეო! — ეუბნებოდა იგი. — ჩვენ ძლეულ-ვიქმენით სტეფანესთან კამათში! იგი ბრძენი კაცია და მისი სიტყვები გამოუთქმელი ძალითაა შემოსილი. ამასთან იგი მხნე და უშიშარია, მას ვერ შეაშინებ ვერც პყრობილებით, ვერც ტანჯვა-წამებით და ვერც თვით სიკვდილით!

მაშინ მეფე განრისხდა და ბრძანა ჰელესპონტის მხარეში გაეგზავნათ ღირსი სტეფანე და იქ პყრობილი ჰყოლოდათ კუნძულ პროკონისზე, მარმარილოს ზღვაში (დღევანდელი კუნძული მარმატრა — რედ.).

სანამ იქ გაემგზავრებოდა, წმიდა სტეფანე ფილიპიკების მონასტრის იღუმენს შეეწია, რომელიც მძიმე სნეულებით ევნებოდა და უკვე სიკვდილის პირასაც იყო. სტეფანემ ილოცა მისთვის, მერ-

შე ხელითაც შეეხო ლოგინად ჩავარდნილს და სასწაულებრივად განკურნა, ისე, რომ იღუმენი წამოდგა კიდეც. შემდეგ მისთვის განმზადებულ გემზე ავიდა და თავისი გაძევების ადგილისაკენ გაემგზავრა. კუნძულზე მისულმა მან ჯერ ყველა იქაური საუდაბნოო ადგილი მოიარა და ბოლოს ერთი მშვენიერი მღვიმე ნახა, რომელსაც იმ ქვეყნის მკვიდრნი კისუდას მღვიმეს უწოდებდნენ. მასში მომცრო ეკლესია იყო აგებული უფლის ხორციელი წინაპრის — წმიდა ანნას სახელობაზე, რომელიც დედა იყო ყოვლადწმიდა ღვთისმშობელისა. წმიდა სტეფანეს ძალზე გაუხარდა და იქვე, მღვიმესთან სენაკი მოიწყო. აქ დაიწყო მან ცხოვრება ღმერთის სადიდებლად და თავს მცენარეთა ფესვებით გამოიკვებდა.

ამასობაში მონასტრიდან გაძევებული მოწაფენი ღირსი სტეფანესი, რომლებიც იძულებულნი იყვნენ მიეტოვებინათ ავქსენტის მთა, სხვადასხვა ქვეყნებში განიბნენ, ვითარცა უმწყემსოდ დარჩენილი ცხოვარნი. მაგრამ როცა ყური მოჰკრეს, სტეფანე კუნძულ პროკონისზეა გაძევებულიო, ყველანი შეიკრიბნენ მასთან, გარდა ორი ულირსისა, რომელნიც ჩამოსცილდნენ თავიანთ წმიდა მწყემსს, როგორც იუდა — ქრისტეს, ანდა დიმასი და ერმოგენი — პავლე მოციქულს (იხ. II ტიმოთ. 1, 15 და 4, 10): ესენი იყვნენ სერგი, რომელმაც ცილისმწამებლური ბრალდებანი დაწერა ღირსი მამის წინააღმდეგ და სტეფანე, რომელიც თავიდან ერისკაცთა მღვდელი იყო და შემდეგ წმიდა სტეფანეს ხელით აღიკვეცა ბერად და მღვდელ-მონაზონი შეიქნა. ამ უკეთურმა კაცმა უარყო საბერ-მონაზვნო წოდება, მასთან ერთად კი — ღმერთიც, კვლავ ერისკაცად შეიმოსა, მეფეს ეახლა და უთხრა:

— ჰოი, კეთილმსახურო მეფეო! შენი მზრუნველობის წყალობით გავთავისუფლდი მე სატანურ საკრველთაგან, განვიძარცვე შავ-ბნელი შესამოსელი და ახლა კვლავ ნათლითა ვარ შემოსილი.

მეფეს ძალზე ეამა ბერყოფილის სიტყვები და მეტად შეიყვარა იგი, ამასთან მალე სოფიოს პალატის გამგებლადაც დანიშნა, სადაც თვითონაც ხშირად მიდიოდა. ამ სტეფანეს კოპრონიმოსი მხიარულების მამად ხმობდა, თუმცა კი ესევითარ ძეს წარსაწყმედელისა მხოლოდ გოდება-ტირილი უნდა აღეძრა თავის გამო. ასე, რომ ის ულირსნი — სერგი და სტეფანე, ჩამოსცილდნენ ღირსი

მამის მოწაფეთა დასს, დანარჩენნი კი, როგორც ვთქვით, ყველანი უკლებლივ შეიკრიბნენ წმიდა სტეფანესთან და მონასტერი დააარსეს. ნეტართან მისი მშობელი დედაც მოვიდა, თავის ასულთან (სტეფანეს — დასთან) თეოდოტიასთან ერთად; დედაკაცებმა მღვიმის მახლობლად მოიწყვეს სამყოფელი, სადაც ღვთის სათნოდ ცხოვრობდნენ და ჟამიდან ჟამზე თავიანთი ღმრთივსულიერი მოძღვრის თაფლივით ტკბილი სიტყვებით დასტკბებოდნენ. ღირსმა სტეფანემ კი თავისთვის სვეტი მოიწყო, მასზე ვიწრო სენაკი გაიმართა და აქ განმარტოვდა. ამ დროს წმიდა სტეფანე 49 წლისა იყო.

დიდი ღვაწლისა და კეთილმსახური ცხოვრებისათვის ღმერთმა განადიდა თავისი ეს სათნო-მყოფელი და საკვირველმოქმედებათა ძალა მოჰმადლა. ნეტარმა სტეფანემ ერთხელ თვალისჩინი დაუბრუნა ბრმას, სხვა დროს მზაკვარი სულისაგან გაათავისუფლა ბოროტეშმაკეული ჭაბუკი ვინმე, ასევე სისხლით მდინარი დედაკაციც განკურნა თავისი ლოცვით. გარდა ამისა, წმიდა სტეფანეს არაერთგზის დაუცხვრია ზღვის მღელვარება და ჩაძირვისაგან გადაურჩენია მრავალი გემი; კვალად, მეხომალდეებს არაერთგზის უხილავთ სტეფანე წყლის ზედაპირზედ უფალივით მოარული, ანდა გემის საჭის მმართველი თუ იალქნების გამშლელი. ასე სასწაულებრივად შეწეოდა იგი ყველა შეჭირვებულს.

ამ ხანებში, როცა წმიდა სტეფანე ესოდენ განიდიდა თავისი სასწაულთმოქმედებებით კუნძულ პროკონისზე, გარდაიცვალა მისი დედა. ეს მოხდა წმიდანის კუნძულზე ყოფნის მეორე წელიწადს. როცა ეს სათნო დედაკაცი სასიკვდილო სარეცელზე იწვა, მისი ასული თეოდოტია მწარედ დასტიროდა და იურვოდა. ნეტარმა ანნამ კი ასე მიმართა თავის ასულს:

— შენ არა გაქვს საკმარისი მიზეზი ტირილისათვის, რადგან მალე შენც ჩემთან ერთად წამოხვალ მეუფე ქრისტესთან!

მართლაც ასე მოხდა: ნეტარი ანნას აღსრულების შემდეგ, მეშვიდე დღეს, წმიდა სტეფანეს დაც — თეოდოტიაც გარდაიცვალა...

ერთხელ კუნძულ პროკონისზე ერთი მხედარი კაცი იმყოფებოდა, წმიდა სტეფანეს თანამოსახელე, ტომით სომეხი, რომელიც ევროპის ქვეყნებიდან მოემგზავრებოდა. გზაში იგი საშინელი სე-

ნით დაავადდა, ისე, რომ სხეულის მთელი ნახევარი განუხმა და გაუშეშდა. როცა შეიტყო, ღირსი სტეფანე ყველანაირ სნეულებას განკურნავსო, ეს კაცი ძლივძლივობით მივიდა მასთან, ქვე დაემხო და ცრემლებით ევედრებოდა სასწაულებრივ განკურნვას. წმიდანმა უბრძანა, თაყვანი ეცი ქრისტესა და ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ხატებსო, და როცა მხედარმა გულმოდგინედ აღასრულა ეს, უმალვე სრულიად განიკურნა. გახარებული დაბრუნდა იგი თავის მეგობრებთან, რომელნიც გაოცებულნი ეკითხებოდნენ: როგორ განიკურნე, რა ძალა შეგეწიაო. მხედარ სტეფანეს არ დაუმალავს მათგან ის ღვთის წყალობა, რომლის ღირსიც თვითონ შეიქნა, და ყოველივე მოუთხრო:

— როცა მე თაყვანი ვეცი ქრისტესა და ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ხატებს, როგორც ეს ბერმა სტეფანემ მიბრძანა, აქ, პროკონისზე მცხოვრებმა, — მაშინვე მთლიანად განვიკურნე ჩემი საშინელი სნეულებისაგან!

მხედრებმა ამის შესახებ თავიანთ უფროსს შეატყობინეს, რომელიც თრაკიის მხარეს განაგებდა (ეს მხარე მოიცავდა დღევანდელი უნგრეთის აღმოსავლეთ ნაწილს, მოლდავეთს, ბულგარეთს, სერბიას, რუმინეთის აღმოსავლეთ ნაწილს და სხვ. — რედ.). განმგებელმა თავისთან მოუხმო განკურნებულ მხედარს, ყოველივე წვრილად გამოჰკითხა მისი სასწაულებრივი განკურნვის შესახებ და დაუყოვნებლივ გაგზავნა მეფესთან. ხელმწიფემაც ყველაფერი გამოჰკითხა, და როცა შეიტყო, ხატების თაყვანისცემის შემდეგ მიუღია კურნებაო, განურისხდა მხედარ სტეფანეს, კერპთთაყვანისმცემელი ხარო, უყვიროდა და დიდად კიცხავდა ვითომცდა უღმერთო საქმის აღსრულებისათვის. მაშინ მეფის წინაშე შერცხვენილმა მხედარმა შეინანა თავისი საქციელი, რომ სნეულებით იძულებულმა თაყვანი სცა ხატებს, და საჯაროდ უარყო წმიდა ხატები და მათი თაყვანისცემა, ამიერიდან აღარასოდეს აღარ ვეთაყვანები ხატებსო. ამისთვის უსჯულო მეფემ შეიყვარა იგი და ასისთავის წოდებაც უბოძა. მაგრამ როცა ეს უკეთური მხედარი მეფის სასახლიდან გამოვიდა და თავის ცხენზე ამხედრდა, პირუტყვი ანაზდად საშინლად გახელდა, ძირს გადმოაგდო თავისი პატრონი და ფლოქვებით გათელვა დაუწყო და მანამდე არ გაჩერებულა, სანამ ამ უღირს კაცს სული არ ამოხდა. აი, ამგვარად დაისაჯა

უმადური უარმყოფელი წმიდა ხატებისა.

ამ სასწაულისა და ყველა სხვათა გამოც, რომელთაც ნეტარი სტეფანე აღასრულებდა, ხელმწიფე დიდად განრისხდა; მან იცოდა, რომ კუნძულ პროკონისზე ცხოვრებით ეს ღირსი მამა დღითი დღე სულ უფრო განიდიდება სხვადასხვა საკვირველმოქმედებებით და ყველას განცხადებულად ასწავლის წმიდა ხატების თაყვანისცემას. ამიტომ კოპრონიმოსმა განიზრახა სიცოცხლეს გამოესალმებინა წმიდანი, რისთვისაც ბრძანა გადასახლებიდან მასთან მოეყვანათ. როცა ნეტარი სტეფანე მეფესთან მიიყვანეს, ამ უკანასკნელმა, პირველ ყოვლისა, მძიმე ბორკილებით შეაკვრევინა იგი, ფეხებზე ხუნდები დაადებინა და ქალაქის ყველაზე ბნელ საპყრობილეში ჩააგდებინა, რომელიც ფიალის სახელწოდებით იყო ცნობილი. რამოდენიმე დღის შემდეგ, ქალაქგარეთა სასახლეში ყოფნისას თავის ორ ყველაზე გავლენიან დიდმოხელესთან ერთად, კოპრონიმოსმა უბრძანა მსახურთ, სტეფანე აქ მომგვარეთო.

გზად მეფის სასახლისაკენ, ღირსმა მამამ ერთ ღვთისნიერ კაცს ვერცხლის ფული გამოსთხოვა, რომელზეც ხელმწიფე იყო გამოსახული და ფარულად შეინახა ფეხსაცმელში.

როგორც კი მეფემ სტეფანე დაინახა უმალ ყვირილი დაიწყო:

— ვაგლახ მე, ვაგლახ! რაღას არ ვითმენ! ეს კაცი ჩირქს სცხებს ჩემს ძალაუფლებას, უპატიო-მყოფს და არაფრად მაგდებს მე, ქვეყნის ხელმწიფეს!

და კიდევ ბევრ საკიცხელ და შეურაცხმყოფელ სიტყვებს ეუბნებოდა წმიდა სტეფანეს, რომელიც ამ დროს თავდახრილი იდგა კოპრონიმოსის წინაშე და დუმდა. მაშინ მეფემ ასე მიმართა:

— რატომ არაფერს არ მომიგებ, უკეთურო კაცო?!

ნეტარმა სტეფანემ პასუხად მაღალი ხმით უთხრა:

— მეფეო, თუკი ჩემი მოკვლა განგიზრახავს, ახლავე მომკალი! ხოლო თუკი იმისთვის მომიწოდე, რომ სადაც გსურს მკითხო, გმართებს ჯერ შენი რისხვა დააცხრო და მშვიდად მელაპარაკო.

ამ სიტყვების გაგონებაზე მეფემ მართლაც ჰკითხა წმიდანს:

— მითხარი, რისთვის გვიწოდებ ჩვენ მწვალებლებს? რომელი საეკლესიო გადმოცემა დაგვირღვევია?

ღირსმა სტეფანემ მიუგო:

— თქვენ უარყოფთ წმიდა ხატების თაყვანისცემას, რაც ძველთაგანვე გადმოგვეცა ღმერთშემოსილი მამებისაგან.

მტარვალი შეეპასუხა:

— ნუ უწოდებ ამას წმიდა ხატებს! — ეს ხატები წმიდა კი არ არის, არამედ კერპების გამოსახულებებია! წმიდანებს კი რა ერთობა აქვთ ბოროტ კერპებთან?!

ამაზე წმიდანმა მიუგო:

— ის, ვინც ხატს ეთაყვანება, თვით ნივთიერებას როდი მიაგებს პატივს, რამეთუ ხატისადმი მიძღვნილი თაყვანი, პირველსახეზე გადადის, როგორც ამას წმიდა ბასილი დიდი ამბობს.

მეფე კვლავ შეეპასუხა:

— განა შესაძლებელია ნივთიერი საღებავებით გამოისახოს ის, რაშიც მრავალი რამ მიუწვდომელია გონებისათვის და ცხადი არ არის?! და განა მართებულია გრძნობისმიერი სახეების მეშვეობით ვეთაყვანებოდეთ იმათ, ვისი ბუნებაც არავისთვის არ არის ცნობილი?!

წმიდა სტეფანემ მიუგო:

— მეფეო, რომელი ჭკუათმყოფელი იტყვის ამას, რომ, თითქოს, ნივთიერი საღებავებით შესაძლებელი იყოს უნივთო ღვთაებრივი ბუნების გამოსახვა?! ღმერთის არსის წარმოდგენა და აღწერა ხომ გონებასაც არ ძალუძს! მით უფრო, შეუძლებელია მისი საღებავებით გამოსახვა. მაგრამ როცა ჩვენ ქრისტეს გამოვსახავთ ხატზე, მაშინ მის საღმრთო ბუნებას კი არ გამოვსახავთ, არამედ მხოლოდ მის ადამიანურ სახეს, ჩვენს მსგავსს, რომელიც მოციქულებს უხილავთ და შეუგრძვნიათ, ვითარცა წმიდა იოანე ღვთისმეტყველი იტყვის: „რომელი იყო პირველითგან, რომელი გვესმა და ვიხილეთ თვალითა ჩვენითა, რომელი ვიხილეთ და ხელნი ჩვენნი ჰმსახურებდეს სიტყვასა მას ცხოვრებისასა“-ო (I იოანე 1, 1). ხოლო თუკი შენ მოსეს სიტყვებზე მიმითითებ, რომელიც მცნებად დაგვიდებს: „არა ჰქმნე თავისა შენისა კერპი, არცა ყოველი მსგავსებაი, რაოდენი არს ცათა შინა-ზე და რაოდენი არს ქვეყანასა ზედა-ქვე, და რაოდენი არს წყალთა ქვეშეთ ქვეყანისა“-ო (გამოსვლ. 20, 4), მაშინ მე გეტყვი, რომ თვითონ მოსემ გააკეთებინა ოქროს ორი ქერუბიმის გამოსახულება, რის შესახებაც ასე ამბობს წმიდა ღვთაებრივი პავლე მოციქული: „...ზედა კერ-

ძო მისა (სჯულის კიდობანისა) ქერობინი დიდებისაი, რომელი აგრილობდა სალხინებელსა მას“ (ებრ. 9, 5). მაგრამ არათუ ეს, თვით მთელი საკურთხეველიც, სჯულის კარავიც მთლიანად და წმიდათა წმიდაც (სჯულის კიდობანი) თავით თვისით ზეცის მსგავსებას გამოხატავდნენ, როგორც ამას იგივე მოციქული იტყვის: „...რომელნი-იგი (სჯული და მსხვერპლი) სახელად და აჩრდილად ჰმსახურებენ ზეცისაისა მის, ვითარცა-იგი ბრძანებაი მოიღო მოსე საქმესა მას კარვისასა, რამეთუ იტყვის უფალი, ვითარმედ: იხილე და ქმენ ყოველივე მსგავსად სახისა მის, რომელი გიჩვენე შენ მთასა ზედა“ (ებრ. 8, 5). მაშ, უსჯულოს რას ვიქმთ, როცა ქრისტეს ადამიანურ სახეს, კაცთაგან ხილულს, ხატზე გამოვსახავთ და ჯეროვან პატივს მივაგებთ თაყვანისცემით?! ანდა როცა ჩვენ ჯვარს ვეთაყვანებით, გაკეთებულს რაღაც ნივთიერებისაგან, ნუთუ ამ ნივთიერებას მივაგებთ პატივს?! ზუსტად ასევე, როცა ჩვენ წმიდა ჰურჰელს მივაგებთ საფერ პატივს, ამით არანაირი ცოდვით არ ვიმძიმებთ სინდისს, რადგან ვუწყით, რომ ეს საეკლესიო ჰურჰელი განიწმიდება და განათლდება ქრისტეს სახელის მოწოდებით. მაშ, რისთვის აღსდგებით თქვენ ყოველივე ამის წინააღმდეგ? ამის შემდეგ თქვენ ქრისტეს წმიდა სხეულისა და სისხლის უარყოფასაც ისურვებთ, საიდუმლოებით რომ მოგვეცემა პურისა და ღვინის სახით, რომლებიც იმ სხეულს შეადგენენ ჩვენი უფლისა, ჯვარზე რომ ევნო, აწ კი ცათა შინა რომ ჰგიებს მამის მარჯვენით, — და რომლებსაც ჩვენ ვეთაყვანებით და ვეზიარებით საუკუნო სიკეთეთა დამკვიდრებისათვის. თქვენ კი, არ სდებთ რა არანაირ სხვაობას წმიდასა და არაწმიდას შორის, კერპებად მიიჩნევთ ქრისტეს ხატებს მსგავსად და თანაბრად აპოლონის გამოსახულებისა, და ასევე ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ხატებს, მსგავსად და თანაბრად არტემიდას ქანდაკისა, ფეხით სთელავთ მათ და ცეცხლში სწვავთ!...

ამ სიტყვებზე მეფემ ჰკითხა:

— ნუთუ შენ, ჰოი, უგნურო და უკეთურო კაცო, ჰგონებ, რომ ჩვენ თვით ქრისტეს ვთელავთ, როცა ამ ხატებს ვთელავთ?!

მაშინ ღვთივგანბრძნობილმა სტეფანემ, სურდა რა გამოცდილ მორკინალთა მსგავსად, მოწინააღმდეგის ფანდითვე ეძლია მტრისთვის, ფეხსაცმლიდან ზემოთ მოხსენიებული ვერცხლის ფული

ამოილო უკეთური კოპრონიმოს მეფის გამოსახულებით, უჩვენა მეფეს, და იმავე სიტყვებით ჰკითხა — „ვისი არს ხატი, ანუ ზედაწერილი?“-ო, რომლებითაც თვით უფალმა ჩვენმა იესო ქრისტემ მიმართა ოდესღაც თავის გამომცდელ ფარისევლებს.

გაკვირვებულმა მეფემ მიუგო:

— სხვა ვისი იქნება, ჩემია — ხელმწიფესი!

წმიდანმა კვლავ ჰკითხა:

— რა იქნებოდა, თუკი ვინმე მეფის გამოსახულებას ქვე დაამდებდა და ფეხით გათელვას დაუწყებდა? განა დიდ სასჯელს არ ეწეოდა ამისთვის?

ამ სიტყვიერი პაექრობის მომსწრე პირებმა მეფის მაგივრად უპასუხეს:

— დიახ! დიდ სასჯელს ეწეოდა ასეთი ადამიანი, რადგან იგი ამით უპატიო-ჰყოფდა თვით მეფეს!

მაშინ ღირსმა მამამ ღრმად ამოიოხრა და თქვა:

— ღმერთო, რა დიდია თქვენი სიბრმავე და რა მძაფრი — თქვენი უგნურება! თუკი ქვეყნიური და მოკვდავი მეფის ხატის უპატიო-ყოფას თქვენ საშინელი სასჯელით განიკითხავთ, მაშ, რამდენ გზის უფრო დიდ სასჯელს მოიწევთ თქვენ საკუთარ თავზე, როცა ფეხით თელავთ ღვთის ძისა და მისი დედის წმიდა ხატებს და ცეცხლს აძლევთ მათ!

ამის თქმაზე წმიდანმა ჰნერწყვა მეფის გამოსახულებიან ვერცხლის ფულზე, ძირს დააგდო და ფეხით გათელვა დაუწყო! ამის დანახვაზე იქ მყოფი დიდმოხელენი ნეტარი სტეფანესაკენ გაიჭრნენ, რათა ზღვაში გადაეგდოთ იგი, რამეთუ ის სასახლე, სადაც მეფე ღირს მამას ეპაექრებოდა, ზღვისპირა კლდეზე იყო აშენებული. მაგრამ ისინი კოპრონიმოსმა შეაჩერა, რომელმაც, აქაოდა მშვიდი და გულმოწყალე ვარო, ბრძანა საერთო-სახალხო საპყრობილეში წაეყვანათ სტეფანე და იქ დაემწყვდიათ; გარეგნულად მშვიდ მეფეს გულ-მუცელი საშინელი რისხვით უდუღდა...

საპყრობილეში შესვლისას წმიდა სტეფანემ თქვა:

— ეს საპყრობილე უკანასკნელი თავშესაფარი იქნება ჩემი აწინდელი ქვეყნიური ცხოვრებისათვის! აქ უნდა დავყო სულის უკანასკნელ ამოსუნთქვამდე, და ამ ადგილსაც ჯილდოდ მივიჩნევ ჩემი ერთგულებისათვის პატიოსანი ხატებისადმი!...

იგი საპყრობილის ყველაზე შორეულ განყოფილებაში მიიყვანეს, სადაც სამასორმოცდაორი პყრობილი ბერი დახვდა, რომლებიც სხვადასხვა ქვეყნის მონასტრებში მოღვაწეობდნენ და ასეთ სასჯელს სწორედ წმიდა ხატების თაყვანისცემისათვის ეწივნენ. ზოგ მათგანს ცხვირი ჰქონდა მოჭრილი, სხვას — ყური, მესამეთ ხელი! — ასე დაესაჯათ ხატთმბრძოლ მწვალებლებს ის ბერები, ვისაც წიგნები დაეწერა წმიდა ხატების დასაცავად; ბევრს ახლაც წყლულებით ჰქონდა დაფარული სხეული; ჭრილობები ჯერაც არ შეხორცებულიყო. იყვნენ ისეთნიც, რომელთაც მთელი სახე დამწვარი და ფისით მოთხვრილი ჰქონდათ; ზოგიერთისთვის მტარვალებს ერთიანად გაეკრიჭათ თმები, წვერ-ულვაში და ამგვარად აეზდოთ აბუჩად. ყველა ამ ტანჯული ბერის დანახვაზე წმიდა სტეფანემ განადიდა მათი მოთმინება და ღვაწლი, ამასთან ძალზე წუხდა იმის გამო ,რომ თვითონაც არ შეიქნა ღირსი ასეთი სატანჯველის დათმენისა წმიდა ხატებისათვის. პყრობილმა წმიდა მამებმა უდიდესი სიყვარულით მიიღეს ნეტარი სტეფანე, რადგან ბევრი სმენოდათ მის შესახებ, და თავიანთ წინამძღვრად და მოძღვრად აღიარეს. მაშინ ის საშინელი საპყრობილეც ერთგვარ მონასტრად გადაიქცა მათთვის, რომელშიც ჩვეული გალობა და ლოცვა-ვედრება აღესრულებოდა მონასტრის წესისამებრ!...

აქ ყოფნისას ღირსი სტეფანე ერთი ღვთისმოყვარე დედაკაცისგან იღებდა საზრდოს, რომელიც საპყრობილის მცველის მეუღლე იყო. ყოველ შაბათს და კვირა დღეს მას ფარულად მოჰქონდა წმიდანისათვის ცოტაოდენი პური და წყალი. თავიდან სტეფანეს არ უნდოდა მისგან საზრდოს მიღება, რადგან არ იცოდა, კეთილმსახური ქრისტიანი იყო ეს დედაკაცი თუ — არა, ჯეროვან თაყვანს სცემდა წმიდა ხატებს, თუ არა, რამეთუ ნეტარ მამას ძალზე სძაგდა ხატთმბრძოლი მწვალებლები და არაფრის მიღება არ სურდა მათგან. მაგრამ იმ ღვთისმოშიშმა დედაკაცმა თავისი კეთილმსახურების დასადასტურებლად, ფარულად შენახული წმიდა ხატები მოუტანა სტეფანეს ყოვლადწმიდა ღვთისმშობლისა და მოციქულთა თავთა — პეტრესი და პავლესი. მან წმიდა მამის წინაშე თაყვანი სცა წმიდა ხატებს, სიყვარულით ეამბორა და შემდეგ ღირს მამას გადასცა, რჲთა მას თავისთან შეენახა პატიოსანი ხატები და ლოცვებში მოეხსენიებინა ეს დედაკაცი...

ერთ დღეს წმიდა სტეფანე სხვა ღირს მამებს ესაუბრებოდა იმ მრავალ და სხვადასხვაგვარ სატანჯველზე, რასაც კეთილმსახური მორწმუნენი დაითმენდნენ მეფის ნაცვლებისაგან, ანთვიპატებისა (მხარეთა განმგებლებისა) და იგემონებისაგან (პროვინციათა გამგებლებისაგან). სხვებთან ერთად ერთ-ერთმა პყრობილმა ბერმა — ანტონი კვიპროსელმა — გაიხსენა თავისი თანამემამულე ბერის პავლეს მოწამეობრივი აღსასრული. მაშინ კრიტოსის ეპარქს თეოფანეს, ლარდორიტოსად წოდებულს, მის წინაშე დაუსვენებია მიწაზე ერთის მხრივ ქრისტეს ჯვარცმის ხატი, მეორეს მხრივ კი — ტანჯვა-წამების იარაღები დაუწყვია და ასე უთქვამს:

— აირჩიე, პავლე, ორიდან ერთი: ან დათანხმდი ფეხით ქრისტეს ხატის გათელვაზე, და მაშინ ცოცხალი დარჩები; ანდა საშინელ სიკვდილს ეწევი, ნაწამები იმ იარაღებით რომლებიც შენს წინაშე აწყვია, თუკი არ ისურვებ შენთვის ნაბრძანების შესრულებას.

მაგრამ მხნე პავლეს ხმამაღლა განუცხადებია:

— უფალო იესო ქრისტეო, მხოლოდშობილო ძეო ღმრთისაო, მე არ გავთელავ ფეხით შენს წმიდა ხატს!

ამის თქმაზე პავლეს მუხლი მოუყრია და მოწიწებით ამბორსუყვია წმიდა ხატისთვის, რითაც ცხადად უჩვენებია მტარვალთათვის, რომ მას არ ეშინია ტანჯვა-წამებისა და მზად არის სიხარულით შეეგებოს სიკვდილს ქრისტეს ხატისათვის. მაშინ ეპარქი თეოფანე საშინლად განრისხებულა და უბრძანებია პავლეს წამება: თავიდან იგი რკინის ორ ძელს შორის მოუთავსებიათ, შეუკრავთ და თანდათან სულ უფრო შემოუჭერიათ საკრველები, შემდეგ თავდაყირა დაუკიდიათ და რკინის ჭანგებით დაუწყიათ მისი სხეულის ფლეთა, ბოლოს კი ქვემოდან ცეცხლი შეუნთიათ და ცოცხლად დაუწვავთ. აი, ამგვარი ტანჯვა-წამებით აღსრულებულა ბერი პავლე და ცეცხლით დამწვარი კეთილსუნელ მსხვერპლად შესწირვია უფალს.

როცა ბერი ანტონი პავლეს წამების ამბავს ჰყვებოდა, ყველა იქ მყოფი მამა ცრემლსა ჰღვრიდა მისთვის და ღმერთს განადიდებდა. ამის შემდეგ თხრობა დაიწყო სხვა პყრობილმა სამღვდელომ, სახელად თეოსტირიქტემ, მოხუცებულმა და ხუცესის წოდებით პატივდებულმა კაცმა, რომელსაც ხატთთაყვანისცემის ერთგულე-

ბისათვის მწვალებელთაგან ცხვირი ჰქონდა მოჭრილი, ხოლო მთელი სახე — დამწვარი მდუღარე ფისით:

— ერთხელ ჩვენს — პელიკიტისად წოდებულ მონასტერში უსისხლო მსხვერპლთშეწირვა აღესრულებოდა, — ჰყვებოდა იგი. — ეს იყო ვნების კვირის წმიდა დიდ ხუთშაბათს. ანაზდად მონასტერს ხატთმბრძოლი მწვალებელი ლაქანოდრაკონი დაესხა თავს მრავალ მხედართან ერთად .იგი უტიფრად შემოიჭრა წმიდა საკურთხეველში, ბრძანა შეეწყვიტათ გალობა და ქვე-დაამხო ქრისტეს წმიდა და ცხოველმყოფელი საიდუმლონი (ზიარების ნაწილნი). შემდეგ შეიპყრო ორმოცდაორი რჩეული ბერი, რკინის ბორკილები დაადო, სხვები და მრავალგვარი სისასტიკით სტანჯა — ზოგს ჭრილობები მიაყენა მახვილით, ისე, რომ მთელი სხეული დაუსერა, სხვებს წვერი და სახე დასწვა, რომელზეც მანამდე ფისი წაესვა, მესამეთ კი, რომელთა შორის მეც ვიყავი, ცხვირები დააჭრა! შემდეგ მან ცეცხლი წაუკიდა ეკლესიას და დაწვა იგი მთელ მონასტერთან ერთად. ის ორმოცდაორი რჩეული ბერი კი, რკინის ბორკილებით რომ იყვნენ შეკრულნი, ეფესოს მხარეში დაამწყვდია ერთს ძველ აბანოში, რომლის შესასვლელიც მაგრად აჭედა. აი, სწორედ იქ შიმშილით ამოსწყვიტეს ისინი უსჯულო ხატთმბრძოლებმა.

ღირსი სტეფანე, ამგვარ მოთხრობათა მოსმენის შემდეგ, შეაგონებდა პყრობილ ძმებს ასეთივე სიმხნევითა და მოთმინებით განმსჭვალულიყვნენ. მერმე თვითონაც გაიხსენა ვინმე პეტრე, რომელიც ვლაქერნში ცხოვრობდა; განსასჯელად თვით მეფესთან მიყვანილი, პეტრე სასტიკად ჰგვემეს ხარის ძარღვებით წმიდა ხატების ერთგულებისათვის; ამ დროს მან გასაოცარი მოთმინება გამოამჟღავნა, ისე, რომ ერთი კვნესაც არ აღმოხდენია და არ დაუყვირია, თითქოს არანაირი ტკივილს არ შეიგრძნობსო. მეტიც, იგი უშიშრად მოსწყლავდა თვით მეფესაც კი თავისი მამხილებელი სიტყვებით და ახალ იულიანე განდგომილად ხმობდა მას... კვალად, ნეტარმა სტეფანემ ვინმე იოანეც გაიხსენა, რომელსაც მეფე ყველანაირად აიძულებდა ფეხით გაეთელა ქრისტესა და ყოვლადწმიდა ღვთისმშობლის ხატები, მაგრამ ვერაფრით ვერ მოახერხა ეს. დიდი ხნის ამაო მცდელობის შემდეგ მეფემ ბრძანა **ტყავში**

შეეკრათ იოანე, დიდი ქვაც მიებათ და ზღვაში გადაეგდოთ. ასე დაასრჩვეს ეს ერთგული მორწმუნე კაცი.

ამ ამბების ერთმანეთისათვის მოყოლით ეს ყოვლადნეტარი მამები და ქრისტესათვის პყრობილნი საღმრთო მოშურნეობით აღივსებოდნენ და ნატრობდნენ, თვითონაც ვნებულიყვნენ წმიდა ხატებისათვის და მართლმადიდებელი სარწმუნოებისათვის; ისინი ასე განამტკიცებდნენ ერთმანეთს:

— მოვითმინოთ, ძმანო, ჩვენი უფლის გულისთვის, და ვევნოთ მისთვის უკანასკნელ ამოსუნთქვამდე! „უკუეთუ მის თანა ვივნოთ, მის თანაცა ვიდიდნეთ!“ (რომ. 8, 17). ამა ქვეყნის ყველა სიკეთე არაფერია იმ დიდებასთან შედარებით, რაც უფალს ჩვენთვის აქვს განმზადებული.

ნეტარმა სტეფანემ თერთმეტი თვე დაჰყო ამ საპყრობილეში. აქ გამოუცხადა მას ღმერთმა ჩვენებაში მისი აღსრულების დღე ორმოცი დღით ადრე. როცა ამ ჩვენების ხილვის შემდეგ მასთან ზემოხსენებული დედაკაცი მოვიდა, საპყრობილის მცველის მეუღლე, რომელსაც საზრდო მოჰქონდა ღირს მამასთან, სტეფანემ უთხრა:

— უფალიმც მოგიზღავს ყოველი სიკეთით შენი ამ ქველი საქმისათვის! შენ საკმარისად მემსახურე მე. აწ უკვე აღარ მომიტანო ხოლმე ეს ქვეყნიური საზრდო და წყალი!

ამის გაგონებაზე ღვთისნიერი დედაკაცი დაღონდა, რადგან იფიქრა, წმიდა მამას შესძაგდა ჩემს მიერ მიძღვნილი საზრდოო. მისი მწუხარე სახის ხილვაზე ნეტარმა სტეფანემ ასე უთხრა:

— ნუ იურვი დედაკაცო, რამეთუ მოახლოვდა ჩემი აღსრულების ჟამიც: ორმოცი დღის შემდეგ მე სულს განვუტევებ! და მე მსურს ამ დარჩენილი ხნის განმავლობაში განვამრავლო საზერმონაზვნო ღვაწლი და სრულიად აღარ მივიღო არც საზრდო და არც წყალი, რათა ჯეროვნად განვიმზადო თავი მოახლოებული სიკვდილისათვის.

მერმე დაემშვიდობა საპყრობილის მცველის მეუღლეს და თვითონ ლოცვით ღვაწლს მიეცა, რომელშიც დღითა და ღამით განუწყვეტლივ მხურვალედ ილოცვიდა უფლის წინაშე. მოქალაქეთაგან ზოგნი, რომელთაც ფარულად დაემარხათ ჭეშმარიტი სარწმუნოება ამ მძიმე განსაცდელის ჟამს და კვლავაც წმიდა ხატე-

ბის თაყვანისმცემლებად დარჩენილიყვნენ, საპყრობილეშიც ახერხებდნენ წმიდა სტეფანესთან მოსვლას, რათა ლოცვა-კურთხევა და ღმრთივსულიერი დამოძღვრა მიეღოთ მისგან. ამისთვის ისინი შესამოსელს იცვლიდნენ, ძველმანი ფლასებით იმოსებოდნენ და ასე მოდიოდნენ საპყრობილეში, სადაც დასტკბებოდნენ ღირსი მამის სულის სარგო სიტყვებით.

როცა ღმერთისაგან განსაზღვრული ეს ორმოცი დღე იწურებოდა და დადგა 38-ე დღე ჩვენების ხილვიდან, ღირსმა სტეფანემ კვლავ მოუწოდა ზემოხსენებულ დედაკაცს და ყველა იქ მყოფი პყრობილი წმიდა მამის თანდასწრებით უთხრა:

— უფალიმც ასმაგად მოგიზღავს შენ, ჰოი, კეთილო დედაკაცო, ყველა იმ წყალობისათვის, რაც ჩემთვის აღმოგიჩენია! და ღმერთიმც თავისი მოწყალე თვალით მოგიხილავს შენ ზეციურ სიმაღლეთაგან, რამეთუ შენ ჭეშმარიტ მოწაფედ გამოავლინე თავი **იმისა, ვისაც** უთქვამს: „ამინ გეტყვი თქვენ: რავდენი უყავთ ერთსა ამას მცირეთაგანსა ძმათა ჩემთასა, იგი მე მიყავით“ (მათე 15, 40), და კიდევ: „რომელმან შეიწყნაროს მართალი სახელად მართლისა, სასყიდელი მართლისაი მიიღოს“ (მათე 10, 41), და კვალად, მესამე ადგილასაც უთქვამს: „რომელმან გასუას თქვენ სასუმელი წყლისაი სახელად ჩემდა, რამეთუ ქრისტესნი ხართ, ამენ გეტყვი თქვენ, არა წარუწყმდეს სასყიდელი მისი“ (მარკოზი 9, 41) ყოველივე ეს შენ აღასრულე მაშინ, როცა მე მემსახურებოდი, და ამიტომ არ მოაკლდები შენს საზღაურს!

შემდეგ წმიდანმა დაუბრუნა ამ დედაკაცს ის წმიდა ხატები, რომელნიც მას ადრე მოეძღვნა სტეფანესათვის და უთხრა:

— ჩაიბარე შენი უძვირფასესი საუნჯე. იგი დამცველად გემსახურება ყოველგვარი ბოროტებისაგან და მოწმე იქნება შენი მართლმადიდებელი რწმენისა აწინდელ საუკუნეშიც და მომავალშიც!...

ამ სიტყვების წარმოთქმის შემდეგ წმიდა სტეფანემ მძიმედ ამოიოხრა და თქვა:

— ერთი დღის შემდგომ მე დავტოვებ ამქვეყნიურ ცხოვრებას და სხვა სამყაროში გადავსახლდები, სადაც **ზეციურ მეფეს** წარვუდგები.

წმიდა სტეფანეს ამ სიტყვების გაგონებაზე დედაკაცი მწარედ

ატირდა. შემდეგ აიღო წმიდა ხატები, ტილოში გაახვია, ლოცვა-კურთხევა სთხოვა ღორს მამას და თავის სახლში დაბრუნდა დიდად დამწუხრებული იმის გამო, რომ უნდა განშორებოდა დიდ წმიდა მამასა და მოძღვარს. წმიდა სტეფანემ კი დარჩენილი დრო აღსრულებამდე თავის პყრობილ თანამოძმეებთან ერთად გაატარა საღმრთო საგალობელთა გალობით და მათთან ერთად განუწყვეტლივ განადიდებდა უფალ ღმერთს.

როცა 39-ე დღე დადგა, მეფე თავის მესამე ცოლთან — ევდოქსიასთან ერთად ბრუმალიებად წოდებულ წარმართულ დღესასწაულს აღნიშნავდა საზეიმოდ (ამ დღესასწაულს სატურნალიებიც ერქვა, რადგან სწორედ სატურნის ტაძარში სწირავდნენ მსხვერპლს და შემდეგ დიდ ღრეობებსაც მართავდნენ); ამას იქმოდა ეს უკეთური მწვალებელი მეფე, რადგან თავის ყველა ღმრთიისაძაგელ საქმესთან ერთად, იგი წარმართობასაც მიექცა და უყურადღებოდ არ სტოვებდა ძველ კერპთთაყვანისმცემლურ დღესასწაულებსაც. ამ წარმართული დღესასწაულის დროს ზოგიერთმა ბოროტმა მწვალებელმა ბრალი დასდო წმიდა სტეფანეს მეფის წინაშე იმაში, რომ მან მონასტრად გადააქცია სახალხო საპყრობილე და თავისი სიტყვებით მრავალ მომსვლელ მოქალაქეს აცთუნებს, რომელთაც კერპთთაყვანისმცემლობისაკენ მიაქცევსო (ასე უწოდებდნენ ხატთმბრძოლები წმიდა ხატების თაყვანისცემას). განრისხებულმა მეფემ თავისი ერთ-ერთი პირადი მცველი გაგზავნა საპყრობილეში, რათა მას ქალაქგარეთ გაეყვანა წმიდა სტეფანე და იქ მახვილით მოეკვდინებინა. მაგრამ როცა სტეფანე შეკრული მიჰყავდათ თავის მოსაკვეთად, მეფემ ინანა, რომ ასეთი სწრაფი და იოლი სიკვდილი მიუსაჯა ნეტარ მამას.

— ამაზე სასურველი რა უნდა იყოს სტეფანესათვის, რომ მალე დაასრულოს ცხოვრება მახვილით თავის მოკვეთით?! — იძახდა უკეთური ხელმწიფე და რაკი უნდოდა სასტიკი სატანჯველით მოეკვდინებინა იგი, ბრძანა კვლავ საპყრობილეში დაებრუნებინათ, თვითონ კი ამ დღეს დიდი ლხინი და ღრეობა გამართა თავის დიდებულთა და თანამოაზრეთათვის, რომლებთანაც ერთად დიდად მხიარულობდა მუსიკალური საკრავების ჰანგთა და საყვირთა ხმამაღალი გუგუნის ქვეშ. ამგვარი ღრეობის დროს გაახსენდა მას ნეტარი სტეფანე და უბრძანა იქვე მყოფ ორ პირმშვენი-

ერ და გაბედულებით გამორჩეულ ჭაბუკს, რომლებიც მისი ხორციელი ძმები იყვნენ:

— წადით სახალხო საპყრობილეში და ასე უთხარით ავქსენტისმთიელ სტეფანეს, ასე გეტყვის-თქო მეფე: ხედავ, როგორ ვზრუნავ მე შენთვის! აი, სიკვდილის კართა წინაშე იდექი, მე კი მოწყალედ დაგაბრუნე და სიცოცხლე გაჩუქე! შენ კი როდემდე უნდა ეურჩო ჩემს ხელმწიფებრივ ნებას?! — უთხარით მას ეს ყოველივე. მე კარგად ვიცი, რომ ის ამჯერადაც არ დამემორჩილება და კიდევ უფრო მეტად დამიწყებს ძაგებას; მაშინ თქვენც სასტიკად ჰგვემეთ მას მანამდე, სანამ სული არ ამოხდება!

ასეთი ბრძანების მიღების შემდეგ ის ჭაბუკები დაუყოვნებლივ საპყრობილეში მივიდნენ, რათა ყოველივე აღესრულებინათ, მაგრამ როცა ნეტარი სტეფანეს ანგელოსებრ გაბრწყინებული პირისახე იხილეს, შეძრწუნდნენ მისი სიწმიდის წინაშე, ფერხთ შეუვრდნენ და პატიება და ლოცვა-კურთხევა სთხოვეს! შემდეგ ეს ჭაბუკები მეფესთან დაბრუნდნენ სასახლეში და მოახსენეს:

— ის ბერი კაცი მართლაც შენი ნების ურჩად წარმოსდგა ჩვენ წინაშე, და ამისთვის ისე უმოწყალოდ ვგვემეთ, რომ ძლივსღა სუნთქავდა ცოცხალ-მკვდარი. არა გვგონია, რომ დილამდე მიაწიოს, ისეთი დღე დავაწიეთ!

ამის მოსმენა მეფეს დიდად ეამა და გულმხიარულად განაგრძო ღრეობა თავის თანამოაზრეებთან ერთად.

ამასობაში ღირსი სტეფანე მთელი ღამის განმავლობაში ლოცვად იდგა და აღსასრულისთვის ემზადებოდა. როცა ცისკრის ვარსკვლავი გამობრწყინდა ცაზე, მან ყველა პყრობილ მამას მოუწოდა და ასეთი სიტყვით მიმართა:

— უკანასკნელად გისურვებთ მშვიდობას და უკანასკნელად ამბორს-გიყოფთ, ჰოი, ღირსო მამანო და ძმანო! აი, უკვე მოახლოვდა აღსრულების ჟამი, და მე მოწამეობრივი გვირგვინი მომელის. თქვენკი ბოლომდე მტკიცედ დეგით მართლმადიდებლობაში და განმხნევდით სულით!

ამ სიტყვების გაგონებაზე ღირსი მამები მწარედ ატირდნენ და თბილი ცრემლებით დაილტობდნენ სახეს. წმიდა სტეფანემ კი შესამოსელის განძარცვა იწყო. მაშინ ღირსმა მამებმა უთხრეს:

— უმჯობესი იქნება, მამაო, თუკი სიკვდილს შენს წმიდა სა-

ბერ-მონაზვნო შესამოსელში შეეგებები.
მაგრამ ღმრთივსულიერი სტეფანე ასე მიუგებდა:
— მორკინალისთვის ჯერ-არს გაშიშვლებული სხეულით შეეჭიდოს მოწინააღმდეგეს. ამასთან განა კარგი იქნება, თუკი საბერ-მონაზვნო წოდება ფეხით გაითელება უსჯულო ადამიანთაგან?
ამის თქმაზე ნეტარმა სტეფანემ განიძარცვა საბერ-მონაზვნო შესამოსელი, ოდენ ტყავის მოსასხამი მოიხურა და წმიდა მამების გვერდით დაჯდა თავისი აღსასრულის ჟამის მოლოდინში...
იმ ღამეს, როცა უკეთური მეფე თავის სარეცელზე განისვენებდა ღრეობის შემდეგ, მუდამ მის თანა მყოფმა დემონმა აუწყა მას რომ, მის მიერ წარგზავნილ ჭაბუკებს არაფერი უვნიათ წმიდა სტეფანესათვის, ის კი არადა, თაყვანიც სცეს მას და ლოცვა-კურთხევაც გამოსთხოვეს! მაშინ ძილისაგან აღდგომილი მეფე სასახლის შიდა განსასვენებელთაგან გამოვიდა და მბრდღვინავი ლომის მსგავსად იწყო ძახილი ნაბახუსევზე:
— ჰოი, უბედურებავ! ჰოი, დიდო დამცირებავ და შეურაცხყოფავ!... ერთი შემწეც არა მყავს, ერთი ერთგული მსახურიც არა მყოლია თურმე!... არავინ არაფრად არ მაგდებს!... მაგრამ მე ვიცი როგორ მოვექცე იმ ადამიანებს, რომლებიც ხსენების ღირსნიც კი არ არიან (ასე უწოდებდა იგი, ჩვეულებრივ, ბერ-მონაზვნებს)!
მეფის ასეთი ყვირილის გაგონებაზე სასახლეში მყოფი დიდებულები და მსახურები დიდად შეშფოთდნენ და საჩქაროდ მას მოაშურეს. მისკენ გამოქცეულთა დანახვაზე მეფემ ჰკითხა:
— საით იჩქარით? ვის ეძიებთ?
ისინი კი მორჩილად პასუხობდნენ:
— ჩვენ შენთან მოვედით, ჩვენს სახიერ ბატონთან და მოწყალე ხელმწიფესთან!
მაშინ მეფემ კვლავ ხმამაღლა წამოიძახა:
— მე არა ვარ თქვენი ბატონი და ხელმწიფე! თქვენ სხვა მეფე გყოლიათ და სხვა ბატონი, რომელსაც ფეხთ შეუვრდებით, თაყვანსა სცემთ და ლოცვა-კურთხევასაც გამოსთხოვთ! და არავინ მყავს ისეთი, ვინც დამემორჩილებოდა და ერთგულად მემსახურებოდა, რათა შემეძლოს მოვსრა მტერი ჩემი და ამით ვინუგეშო სული ჩემი!
კოპრონიმოსის გარშემო შეკრებილმა დიდებულებმა კითხვე-

ბი დააყარეს თავიანთ ბატონს, გვითხარი, ვინ არის ეს მტერი, ვისაც ზოგიერთები მეფეზე მეტად ეთაყვანებიანო. და მეფემაც მაშინ ასე მიუგო მათ:

— მე კი არა, სტეფანე ყოფილა მეფე, ავქსენტის მთის ბერი!

კოპრონიმოსს ჯერ სიტყვაც არ ჰქონდა დამთავრებული, რომ ყველანი ერთბაშად საშინელი ყვირილით გაცვივდნენ სახალხო საპყრობილისაკენ და იქ მისულებმა ძახილი დაუწყეს მცველებს:

— მოგვეცით ჩვენ სტეფანე, ავქსენტის მთის ბერი!

მაგრამ ამ დროს სტეფანე თვითონ გამოვიდა მათთან სახემხიარული და სულგამხნევებული.

— მე ვარ ის კაცი, ვისაც თქვენ ეძიებთ! — ეუბნებოდა იგი მოსულთ.

მაშინ მეფის ერთგული მწვალებლები, როგორც მგელნი ცხოვარს, ისე ეცნენ ღირს მამას, ქვე დააგდეს, ყველა ბორკილი და ხუნდი დაუმსხვრიეს და უმოწყალოდ გვემა-შეურაცხყოფით წაათრიეს ქალაქის მოედანზე. როცა ნეტარი სტეფანე ამ ყოფით გაატარეს წმიდა დიდმოწამე თეოდორეს ეკლესიასთან, მან, მიწაზე ხელებდაყრდნობილმა, რამდენადაც ძალი შესწევდა წამოიწია, უკანასკნელად ქედი მოუდრიკა და თაყვანი-სცა ამ დიდ ღვთისსათნომყოფელს მისი სახელობის ეკლესიის წინ და, ამგვარად, კეთილმსახური საქმე აღასრულა სასტიკ სატანჯველთა შორის! ამის დანახვაზე ერთ-ერთმა მტარვალმა, სახელად ფილომატემ, ხის დიდ ნაჭერს დაავლო ხელი და მთელი ძალით თავში ჩასცხო წმიდანს. ღირსმა სტეფანემ მაშინვე უფლის ხელთ განუტევა სული თვისი. ხოლო მის მკვლელს იქვე ეშმაკი ეკვეთა და ისეთ დღეში ჩააგდო, რომ ამ უკეთურმა სისხლისმსმელმა საშინელი ხმით დაიწყო ღრიალი, მიწაზე პირქვე დაემხო, მთელი სხეულით იკრუნჩხებოდა, ყვიროდა და კბილებს აღრჭიალებდა, პირიდან კი ქაფი სდიოდა. და ეს შეჩვენებული კაცი მანამდე იგვემებოდა ბოროტი სულისაგან, სანამ ამ ყოფაში სული არ აღმოხდა სასტიკად ტანჯულს.

მიუხედავად ამისა, სტეფანეს მტანჯველმა ამ ცოფიანმა კრებულმა კვლავაც განაგრძო მისი უსიცოცხლო სხეულის გვემა-შეურაცხყოფა და აბუჩად აგდება: ისინი კვლავაც ქუჩა-ქუჩა დაათრევდნენ ღირსი მამის უსულო სხეულს და ქვებით ქოლავდნენ.

ამის გამო სხეულის ცალკეული ნაწილები სწყდებოდა მის სხეულს და ქუჩაში რჩებოდა: ასე მოსწყდა მას თითები, ხელები, აგრეთვე შინაგანი ორგანოები. ეს არ იკმარეს ცოფიანმა მწვალებლებმა: ერთმა მათგანმა დიდი ქვა აღმართა და მთელი ძალით თავში ჩასცხო მიცვალებულს, თავი შუაზე განიპო და ტვინი გარეთ გადმოინთხა სისხლთან ერთად, ასე, რომ ქალაქის ქუჩები წმიდა სტეფანეს სისხლით შეიღება, რომელიც წყალივით გადმოედინებოდა. და მაშინ არამხოლოდ კაცნი და ქალნი, არამედ ყრმანიც, თავიანთ სასწავლებელთაგან გამოსულნი, ქვებს ესროდნენ ღირსი მამის უსულო სხეულს! ასე იქცეოდნენ ისინი იმის გამო, რომ უკეთურ მეფეს ბრძანება გამოეცა: ვინც ქვას არ ესვრის სტეფანეს, ავქსენტის მთის ბერს, ის მეფის მოწინააღმდეგეა და სიკვდილით უნდა დაისაჯოსო. ამიტომაც ბოროტ მწვალებელთა მთელი ეს ბრბო, დიდიან-პატარიანად, ქვებით ჰქოლავდა წამებით მოკლულ სტეფანეს. როცა სხეული ამ ყოფით მიათრიეს ხარისად წოდებულ ბაზართან, იქ ერთი სამიკიტნოს მფლობელი თევზს ხარშავდა; აღგზნებული ხალხისა და წმიდანის სხეულის დანახვაზე, იფიქრა ცოცხალიაო, დიდ მუგუზალს დაავლო ხელი, თავში ჩასცხო, საიდანაც მაშინვე ტვინი გადმოდინდა.

ამ უკეთურ კრებულს მწვალებლებისა, რომლებიც მრავალგვარად შეურაცხყოფდნენ წმიდა სტეფანეს სხეულს, უკან მოჰყვებოდა ერთი მართლმადიდებელი კაციც, სახელად თეოდორე, რომელსაც სურდა სცოდნოდა, სად დააგდებდნენ წმიდანის სხეულს, რათა მერე პატივით მიებარებინა მიწისთვის. როცა მისი თავიდან გადმონთხეული ტვინი დაინახა, ისე მოაჩვენა თავი, თითქოს ფეხი დაუცდა და წაიქცა, თვითონ კი ამ დროს ფარულად მოაგროვა ღირსი მამის ტვინი სუფთა ცხვირსახოცში და ტანსაცმელში დამალა, შემდგომ წამოდგა და კვლავ უკან გაჰყვა წმიდანის სხეულის შეურაცხმყოფელ მწვალებლებს.

იმ დროს ჯერ კიდევ ცოცხალი იყო წმიდა სტეფანეს უფროსი და, მონაზვნად აღკვეცილი ბიზანტიის ერთ-ერთ დედათა მონასტერში. სწორედ ამ მონასტერთან მიათრიეს წმიდანის სხეული, რათა, მეფის ბრძანებისაებრ, ღვიძლ დასაც ქვა ესროლა მისთვის. მაგრამ როცა ამის შესახებ შეიტყო, იგი გამოვიდა თავისი სენაკიდან და ერთ აკლდამაში მიიმალა; მწვალებლებმა ყველგან ეძე-

ზეს, მაგრამ ვერ იპოვნეს სტეფანეს დაი. ახლა უსიცოცხლო სხეული სხვა ადგილისაკენ გაათრიეს, რომელიც პელაგიას სასაფლაოდ იწოდებოდა. უწინ აქ წმიდა მოწამე პელაგიას ეკლესია იყო აგებული, რომელიც დროთა განმავლობაში სიძველისაგან დანგრეულიყო; უკეთურმა მეფემ ბრძანა ამ ნასაყდრალის ბალავარიც კი მიეყარ-მოეყარათ და მის ადგილზე ღრმა ორმო ამოეთხარათ, რომელშიც მოკლულ მართლმადიდებელთა სხეულებს ჰყრიდნენ. ღირსი სტეფანეს სხეულიც აქ მოათრიეს და ორმოში ჩააგდეს როგორც ვითომცდა უსჯულო კერპთთაყვანისმცემელი.

ასე დაასრულა თავისი ამქვეყნიური ცხოვრება ღირსმა მამამ სტეფანე ახალმა. ეს მოხდა 768 წლის 28 ნოემბერს, როცა წმიდანი 53 წლისა იყო. ამ დღეს დილიდანვე ძალზე ნათელი ამინდი იდგა და შემოდგომის მზეც უხვად აფრქვევდა მიწას სხივებს; მაგრამ დღის მესამე ჟამს, როცა წმიდა სტეფანე უკვე აღსრულებული იყო, აღმოსავლეთის მხრიდან, სადაც ავქსენტის მთა მდებარეობს, ცეცხლოვანი ღრუბელი გამოჩნდა, ჰაეროვანი სივრცე მთელი ქალაქის თავზე მყისიერად დაბნელდა და კაშკაშა დღე უკუნ ღამედ გადაიქცა. შემდეგ საშინელი ქარიშხალი ამოვარდა, ძლიერმა სეტყვამაც დაუშინა, ისე, რომ ბევრი იმ დღეს სასიკვდილოდაც მოიწყლა.

მაგრამ ყველა ამ თვალსაჩინო ნიშებმა საღმრთო რისხვისა, თავსდატეხილმა კონსტანტინოპოლზე უკეთური მწვალებლების დასასჯელად, რომელთაც ასე აწამეს და შეურაცხყვეს წმიდა სტეფანე, მაინც გონს ვერ მოიყვანეს უღმერთო მეფე. მან ბრძანა სიკვდილით დაესაჯათ, ვითარცა მეფის ურჩნი, ის ორი ჭაბუკი, თავისი ხორციელი ძმები, რომელთაც გვემით მოკვლის ნაცვლად თაყვანი სცეს პყრობილ სტეფანეს და ლოცვა-კურთხევაც გამოსთხოვეს. შემდეგ მან სასიკვდილოდ გასწირა ყველა ის ღირსი მამაც, რომლებიც წმიდა სტეფანესთან ერთად ევნებოდნენ საპყრობილეში და ბოლომდე მართლმადიდებლებად — წმიდა ხატების თაყვანისმცემლებად დარჩნენ.

ამასობაში ზემოხსენებული თეოდორე, რომელმაც წმიდა სტეფანეს თავიდან გადმონთხეული ტვინი აკრიფა, წმიდა დიოსის (+430, 6 ს. 19 ივლისს) მონასტერში მივიდა და ფარულად გადასცა მის იღუმენს სათუთად შენახული სიწმიდე, ამასთან ყოველი-

ვე ისიც წვრილად მოუთხრო, რაც ნეტარი სტეფანეს მოწამეობრივი აღსასრულის შესახებ იცოდა. იღუმენმა თვალცრემლიანმა მოისმინა მისი მონათხრობი და შემდეგ შეაჩვენა უკეთური მეფე როგორც მწვალებელი და ჭეშმარიტი სარწმუნოებისაგან განდგომილი, ხოლო წმიდანის ტვინი მოწიწებით მიიღო ვითარცა უდიდესი საუნჯე — სუფთა ჭურჭელში შთადო და წმიდა პირველმოწამის — სტეფანე მთავარდიაკვნის ეკლესიაში შეინახა. მაგრამ ეს ამბავი არ დაფარულა გაბოროტებული მეფისაგან.

როცა მონასტრის წინამძღვარმა ჭურჭელში შთადო წმიდა სტეფანეს პატიოსანი ნაწილი და ეკლესიაში დამალა, ამ დროს იქ ერთი ჭაბუკიც იყო, რომელიც მონასტერში ცხოვრობდა. რამოდენიმე ხნის შემდეგ ამ ჭაბუკმა ვედრება დაუწყო იღუმენს, დიაკვნის წოდების ღირსი გამხადეო, მაგრამ წინამძღვარმა არ აკურთხა იგი, რადგან არ თვლიდა ამის ღირსად. მაშინ ჭაბუკმა გულში ბოროტი ჩაიმარხა თავის წინამძღვარზე, მეფესთან გაემართა და ყოველივე აუწყა, რაც წმიდა სტეფანეს ნაწილების შესახებ იცოდა. მეფემ უმალვე უბრძანა მსახურთ, მონასტერში წასულიყვნენ, მოეძიათ ის ჭურჭელი და სასახლეში მოეტანათ. როცა ბრძანება აღასრულეს, მეფემ თავის წინ დაადებინა ჭურჭელი და გახსნა. მაგრამ ჭურჭელი სრულიად ცარიელი აღმოჩნდა, რადგან ღმერთის განგებულებით იგი უხილავად იქმნა იქიდან ამოღებული და დაფარული ისეთ ადგილას, რომელიც დღესამომდე უცნობია. მაშინ მეფე განრისხდა და ექსორია-ჰყო ის ჭაბუკი, როგორც ცილისმწამებელი.

აქ ჯერ-არს გავიხსენოთ ნეტარი მონაზონის ანნას ბოროტი მხევალიც, რომელმაც ცილი დასწამა მას და ნეტარ სტეფანეს, თითქოს ისინი ფარულად ხვდებოდნენ ერთმანეთს ღამ-ღამობით და უსჯულო ცოდვას ეძლეოდნენ. ეს უკეთური ახალგაზრდა ქალი ღმერთმა სასტიკად დასაჯა. დაპირებისამებრ, მეფის სამსახურისთვის იგი ცოლად მისცეს ერთ-ერთ დიდმოხელეს, რომელიც ხარკის ამკრეფი იყო ბითვინიის მხარეში. მისგან შეეძინა ამ ქალს ტყუპი ძენი. ერთხელაც, როცა მას თავის სარეცელზე ეძინა ყრმებთან ერთად, ეს უკანასკნელნი ანაზდად ძალზე აღელდნენ, საკვირველი ძალით აღივსნენ, გაავებულები ეცნენ პირით დედის ძუძუს კერტებს და ბავშვებივით კი არა, ლომის ბოკვერებივით თუ

დათვის ბელებივით დაუწყეს წოვა, ისე, რომ უბედურ ქალს არაფრით არ შეეძლო მათი მოცილება. ასე დაუღეჭეს მათ საკუთარ დედას ძუძუები და იქვე მოაკვდინეს; მერე კი თვითონაც, ვითარცა ნაშობნი იქედნესანი, მასთან ერთად დაიხოცნენ! აი, ასეთი სასჯელი ეწია ამ შეჩვენებულ ცილისმწამებელს წმიდა ადამიანთა — სტეფანეს და ანნას ცრუ-შესმენისათვის.

ნეტარი ღირსმოწამე სტეფანე ახალი კი, წმიდა ანნასთან და სხვა ყველა წმიდანთან ერთად, ვითარცა უმანკო და გულით წმიდა ადამიანი, პირისპირ ჰვრეტს ახლა უფალ ღმერთს — ყოვლადწმიდა სამებას — მამას და ძეს და სულს წმიდას, რომელსა შვენის დიდება აწ და მარადის და უკუნითი უკუნისამდე. ამინ.

**დიდება მხსნელსა და მაცხოვარსა ღმერთსა დაესრულა წიგნი ესე და თორნიკე ბარამიძის სულისათვის ლოცვა ჰყავთ.**